**თარგმანი:**

გელა გოგიტიძე

**პასუხისმგებელი რედაქტორი:**

თემურ გორგაძე

**რედაქტორი:**

გიორგი კამლაძე

**თეოლოგიური რედაქტორი:**

გელა გოგიტიძე

**კორექტორი:**

მზია შანთაძე

**კომპიუტერული უზრუნველყოფა:**

როინ კოჩალიძე

**თარგმნილია:**

**Osman Nuri TOPBAŞ**

**HUZURLU AİLE YUVASI**

წიგნი გამოცემულია ფონდ „ქართველ მუსლიმანთა საზოგადოების"  ფინანსური მხარდაჭერით 2011- წელს

**ISBN 978-9941-0-3407-7**

## წინასიტყვაობა

ქება-დიდება უზენაეს ალლაჰს, რომელმაც ქალისა და მამაკაცისაგან კაცობრიობის გაჩენით მოგვცა მარადიული სიყვარულისა და ურთიერთობების საფუძველი, რომლის საშუალებითაც ჩვენ წინაშე გამჩენი ღმერთისადმი სიყვარულის კარი იხსნება.

უზენაესმა ღმერთმა დალოცოს ჩვენი წმინდა შუამავალი ﷺ, რომელიც უზენაესისადმი სიყვარულისა და სანიმუშო ოჯახური ურთიერთობების შემქმნელის მაგალითად გვევლინება.

ეჭვგარეშეა, რომ ყველა ცოცხალი არსება სიყვარულით შეიქმნა.

ღვთიური სიყვარული ამ გრძნობის ყველა ნაირსახეობის საფუძველი გახდა. უდავოა, რომ გამჩენმა ღმერთმა სიყვარულისა და ურთიერთობების ყველა სახეობა საკუთარი არსების მიმართ სიყვარულის ასამაღლებლად გარდმოავლინა. ქალსა და მამაკაცს შორის სიყვარული და მიჯაჭვულობა წარმოადგენს ალლაჰისადმი სიყვარულის ყველაზე მთავარ წინაპირობას. სწორედ ამიტომ, ღმერთის სახელით, ქორწინება და გამომდინარე აქედან, ოჯახის შექმნა უზენაესმა ალლაჰმა ადამიანის ცხოვრების ყველაზე მნიშვნელოვან ეტაპად აქცია.

ამ თვალსაზრისით, ოჯახი გადაიქცა უზენაესი ალ-





ლაჰისადმი სიყვარულის გამოვლინების განუყოფელ საფეხურად და ადამიანის მოდგმის გაგრძელების კუთხით ღვთიური კანონის აღსრულებად.

ამის გამო, ისლამი ქორწინებას განსაკუთრებულ მნიშვნელობას ანიჭებს, რადგანაც ოჯახი ძევს ღვთისმსახურების საფუძველში, იგი წარმოადგენს კა პირველად აუცილებლობას ცოზრიოზისათვის და გვევლინება წმინდა სუნნეთად.

თუმცა, იმასთან დაკავშირებით, რომ ოჯახის შექმნა მნიშვნელოვან ეტაპად ითვლება, ქორწინებასთან დაკავშირებული ჩანაფიქრის განსახორციელებლად და ოჯახური სიტუაციის სამოთხისეულ სიმშვიდეთ გადასაქცევად, საჭიროა ყურადღება მიექცეს რამდენიმე მნიშვნელოვან ასპექტსა და გარემოებას.

უნებლიედ გვებადება კითხვა: რა უნდა გავაკეთოთ ისეთი სანიმუშო ოჯახური ცხოვრების შესაქმნელად, რომელიც უზენაესი ალლაჰისაკენ მიმავალ გზაზე ერთი საფეხური იქნება? რაზე უნდა გავამახვილოთ ყურადღება იმისათვის, რომ ჩვენი ოჯახები სულიერი წონასწორობისა და სამოთხისეული სიყვარულის ბურჯი გახდეს? როგორ უნდა ვიცხოვროთ იმისათვის, რომ წარმავალ ცხოვრებაში ჩვენი მოგზაურობა, უსასრულობაში ანუ იმქვეყნად ნათესავებთან ჩვენი შეხვედრით დამთავრდეს? როგორ უნდა მოვიქცეთ იმისათვის, რომ ამქვეყანაზე შექმნილი სიყვარული მარადიულ ცხოვრებაშიც გაგრძელდეს?

საქმეც იმაშია, რომ ამ ისლამის გარეშე ამ კითხვებზე პასუხები უცნობია და იმ არახელსაყრელი





ცხოვრებისეული პირობებიდან გამომდინარე, რომელშიც ჩვენ ვცხოვრობთ, პრაქტიკულად მათი გადაწყვეტა დამოუკიდებლად შეუძლებელია. ამიტომ, ისლამი მკაფიოდ განსაზღვრავს იმ გზას, რომელსაც ოჯახურ ცხოვრებაში სასურველ მიზნებამდე და შედეგებამდე მივყავართ. უფრო მეტიც, აქ ნაჩვენებია ის მძიმე შედეგები, რომლებიც ღვთიური კანონების დარღვევას მოჰყვება.

იმისათვის, რომ სანიმუშო ოჯახის შექმნის საქმეში მაქსიმალურ წარმატებას მივაღწიოთ, უზენაესმა ალლაჰმა ყველაზე იდეალური და საუკეთესო მაგალითი, ჩვენი გულთა მპყრობელი, თავისი შუამავალი ﷺ გამოგვიგზავნა. მან როგორც შუამავალთა შუამავალმა ﷺ, რომლის ცხოვრებაშიც არანაირი ნაკლოვანებას ჰქონია ადგილი, თავის მიერვე შექმნილ ოჯახში ბედნიერად იცხოვრა. ამიტომ, მყარი ოჯახის შესაქმნელად, საჭიროა, ვიცოდეთ ალლაჰის წმინდა შუამავლის ﷺ ძვირფასი და გამორჩეული ოჯახის ისტორია და მაგალითიც აქედან ავიღოთ. წინააღმდეგ შემთხვევაში ბედნიერი ოჯახების გარეშე დარჩენილი ის საზოგადოება, რომელშიც ჩვენ ვცხოვრობთ, კრიტიკულ მდგომარეობაში აღმოჩნდება.

ყველა ვხედავთ, რომ ბევრ ახალგაზრდას ღირსეული და ჰარმონიული ოჯახის შექმნა არ შეუძლია, შედეგად ისინი წყვეტენ წმინდა საქორწინო კავშირებს და ამით, როგორც საკუთარ, ასევე შვილების შინაგან სამყაროსაც ანგრევენ. უფრო სახიფათოა ის, როდესაც უდარდელი ადამიანები საერთოდ უარს ამბობენ ქორწინებაზე და შემდეგ, ცოდვებისა და გარყვნილების





ჭაობში აღმოჩენილნი, ამაზე მწარედ ნანობენ.

იმედი გვაქვს, რომ წიგნი, რომელიც თქვენ ხელთაა, ჩვენი საზოგადოების ოჯახური ჭრილობებისთვის მალამო გახდება.

ამ მიზნით, ეს წიგნი შვიდ თავად დავყავით:

1. ნიქაჰი (ქორწინება) და ოჯახი ისლამში.

2. ოჯახური ცხოვრების თავისებურებანი, რომლებზეც ყურადღება ქალმა უნდა გაამახვილოს.

3. ოჯახური ცხოვრების თავისებურებები, რომლებზეც ყურადღება მამაკაცმა უნდა გაამახვილოს.

4. ოჯახური ცხოვრების თავისებურებანი, რომლებზეც როგორც ქალმა, ასევე მამაკაცმაც უნდა გაამახვილოს ყურადღება.

5. ბავშვის აღზრდის თავისებურებანი.

6. ქალის ადგილი ისლამში და გოგონათა აღზრდის თავისებურებანი.

ამ წიგნში მოკლედაა მოყვანილი ყველა ის პოსტულატი, რომელიც სანიმუშო ოჯახის შესაქმნელადაა აუცილებელი. აქ ჩამოთვლილია ის წესები და პრინციპები, რომლებიც ქორწინებაში უმაღლესი მიზნების მისაღწევად არის საჭირო, ასევე ამასთან დაკავშირებული ცხოვრებისეული მაგალითები. გარდა ამისა წიგნში აღწერილია ეპიზოდები ისლამის ზოგიერთი უდიდესი მოღვაწის და პირველ რიგში წმინდა შუამავლის ﷺ ცხოვრებიდან.





მთელი გულით გვსურს, რომ ეს წიგნი სასარგებლო გახდეს არა მხოლოდ იმ წყვილებისთვის, რომლებმაც ოჯახი უკვე შექმნეს, არამედ იმათთვისაც, რომლებიც ქორწინებისთვის ემზადებიან.

**ღმერთო ჩვენო! დაგვლოცე ყველა ჩვენთაგანი, რომ მთელ მსოფლიოში მძვინვარე უზნეობის ქარიშხლისგან დაცული, მყარი ოჯახი შევქმნათ! დაე, ჩვენი ოჯახები ურთიერთგაგების, სიყვარულისა და კეთილდღეობის ბურჯი გახდეს! დაე, ჩვენთვის გაიღოს მარადიული სამოთხის კარი, სადაც უზენაეს ალლაჰთან შეხვედრა გველოდება!**

**ამინ!**

W





# ნიქაჰი და ოჯახი ისლამში



ნიქაჰი - ეს არის შუამავალთა გზა და წმინდა მუჰამმედ შუამავლის ﷺ სუნნეთი, მომავალი თაობების გაზაფხული, ღირსების ციხესიმაგრე, მამაკაცისა და ქალის უმანკოება და ადამიანის უპირატესობა სხვა არსებებზე.

***კითხვა: დღეს ქორწინების შესახებ ბევრს კამათობენ. რატომ არიან ადამიანები ვალდებულნი იცხოვრონ საზოგადოებაში და შექმნან ოჯახები? ნუთუ მათ მარტოობაში ცხოვრება არ შეუძლიათ?***

მარტოობა დამახასიათებელია უზენაესისთვის, მან, უდიდესმა გამჩენმა, ეს პრივილეგია თავისთვის დაიტოვა, ხოლო ყველა ცოცხალი არსება წყვილებად გააჩინა. ამიტომ ღმერთის ყველა გაჩენილი ერთმანეთს საჭიროებს. ამავე დროს, ყველა ცოცხალ არსებას აქვს ნაკლოვანებები და სისუსტეები. **„ღმერთის გაჩენილთ“**, ანუ ალლაჰის მიერ გაჩენილ ყველა ცოცხალ არსებას მუდმივად სჭირდება როგორც ერთმანეთი, ასევე, ყველაფერი ის, რაც ყოვლისშემძლემ გააჩინა.

ალლაჰის მიერ გაჩენილთა შორის **ადამიანი** განსაკუთრებულად საჭიროებს პარტნიორს. რადგანაც ადამიანური მოთხოვნილებები და სურვილები სხვა ცოცხალი არსებების მოთხოვნილებებს მრავალჯერ აღემატება და ეს სურვილები, როგორც წესი, მუდმივად მრავლდება და არასოდეს მთავრდება. ამის მიზეზი არ ის, რომ ადამიანს ყოველთვის სულიერ სიწყნარესა და მატერიალურ კეთილდღეობაში ცხოვრება სურს. ხოლო გაჭირვება, სიღარიბე, ტანჯვა და მძიმე შრომა მის ცხოვრებას მხოლოდ ართულებს. ასეთ





მომენტებში ადამიანი ძლიერ მხარსა და თბილ გულს ეძებს, სადაც თავს შეაფარებს.

როგორც უკვე აღვნიშნეთ, ადამიანი საჭიროებს ურთიერთობას სხვა არსებებთან, განსაკუთრებით, თავის თანამემამულეებთან. ეს მოთხოვნილება წარმოადგენს ადამიანის მთავარ თავისებურებას და განსაზღვრავს მის არსს.

ამის შედეგს წარმოადგენს მამაკაცისა და ქალის ურთიერთობები, რომლებიც მნიშვნელოვანი აუცილებლობა და ადამიანთა მოდგმის გაგრძელების წინაპირობაა.

ამიტომ, ეს მოთხოვნილებები სხვა ცოცხალ არსებებში მდედრისა და მამრის ურთიერთობების სახით გამოიხატება, ხოლო უსულო საგნებში ქიმიური შენაერთების სახით, როგორც პლიუსი (+) და მინუსი (-). აი, როგორ არის ეს აღწერილი წმინდა ყურანში:

***„ყველაფრისგან წყვილი გავაჩინეთ, რათა იმედია დაფიქრდებით“.*** *(სურა ზარიათი, აიათი 49)*

***„ქება-დიდება მას, ვინც წყვილები გააჩინა, ადამიანთაგან, იმისგან რასაც მიწა აღმოაცენებს და აგრეთვე იმისგანაც, რის შესახებაც მათ*** *(ადამიანებმა)* ***არაფერი იციან“.*** *(სურა იასინი, აიათი 36).*

***„და წყვილებად გაგაჩინეთ“.*** *(სურა ნებე, აიათი 8)*

ამ აიათებში ნახსენებია არა მხოლოდ ერთი სახეობის, არამედ ყველა ცოცხალი არსების წყვილებად გაჩენა, უსულო საგნების ურთიერთსაწინააღმდეგო პოლუსების ჩათვლით. წინააღმდეგ შემთხვევაში, რო-





მელიმე ცოცხლი არსების გაჩენა უადგილო იქნებოდა და წინააღმდეგობაში მოვიდოდა უზენაესის ისეთ თვისებასთან, როგორიცაა **„გამთანაბრებელი“**.

ამრიგად, უზენაესმა ყველა არსება წყვილად გააჩინა და მათი ერთმანეთთან დასაახლობლად ურთიერთმიზიდულობის კანონი შექმნა. ამგვარად, მან მათი ფიზიკური და სულიერი ღირსებები ერთმანეთის შესავსებად შეაერთა.

ჭეშმარიტად, მამაკაცის მოთხოვნილება ქალში და ქალის მამაკაცში ადამიანთა მოდგმის გაგრძელებას ემსახურება. ეს არ არის ერთადერთი მიზანი, რადგანაც მყარი ოჯახის შექმნა სულიერ და საზოგადოებრივ სიმშვიდეს, ოჯახის წევრთა კეთილდღეობასა და ჰარმონიას განაპირობებს, რაც კაცობრიობის ყველაზე მნიშვნელოვანი მიზანია, ხოლო ამ მწვერვალებამდე მიღწევა, მხოლოდ უზენაესი ალლაჰისადმი სიყვარულითაა შესაძლებელი. ეს არის გადასვლა მიწიერი სიყვარულიდან ღმერთისადმი სიყვარულზე.

ეს იმას ნიშნავს, რომ ამ გზისთვის მიწიერი სიყვარული აუცილებელი პირობაა, რადგანაც სიყვარული მამაკაცს და ქალს შორის უზენაესი ალლაჰის კეთილგანწყობის მიღწევის პირველი საფეხურია. თუ სიყვარული მატერიალურ ვნებებს დაექვემდებარება, ის ჭეშმარიტ გრძნობაში ვერ გადაიზრდება. ჭეშმარიტი სიყვარული-ეს არის ორი შეყვარებულის ურთიერთმიზიდულობის ღვთიური გამოვლინება.

გულები, როგორც პარტნიორთა ურთიერთმიზიდულობის ცენტრები, სიყვარულში ეჯიბრებიან ერთ-





მანეთს და ამ მეთოდით უზენაესისადმი სიყვარულის უნარს გამოიმუშავებენ. ოჯახში ბავშვის გაჩენასთან ერთად ეს უნარი უფრო სრულყოფილი ხდება.

იმისათვის, რომ ადამიანთა გულებში უზენაესისადმი სიყვარული ჩაინერგოს, აუცილებელია, ქორწინება იმ კანონის ჩარჩოებში, რომელიც გამჩენი ღმერთის მიერაა ნებადართული, ანუ ქორწინება უნდა მოხდეს შარიათის მიხედვით. ხოლო ისეთ ქორწინებას, რომელიც აგებულია მხოლოდ ფსიქიკურ და ფიზიკურ სურვილებზე, მიდრეკილებებსა და ვნებებზე, სიყვარულის სრულფასოვანი ნაყოფის შექმნა არ შეუძლია. ამასთან დაკავშირებით, ასეთ ოჯახებში შეუძლებელია, სწორად ჩამოყალიბდეს სულიერი მომწიფება და ურთიერთგაგება, რომელიც ბედნიერი ქორწინების ბუნებრივი შედეგია. სხვა სიტყვებით რომ ვთქვათ, ასეთ ქორწინებას ადამიანის სულიერი განვითარებისთვის არანაირი სარგებლობა მოაქვს. მორალური მდგომარეობა იგივე დონეზე რჩება, ხოლო შინაგანი სამყარო ღარიბდება და დეგრადირებას განიცდის.

ქორწინებები, რომლებსაც სრულყოფილებისაკენ და სულიერი ამაღლებისაკენ მივყავართ, ანუ რწმენის ერთიანობის შემავსებელი, ერთ-ერთი უმთავრესი ფაქტორია, მისაბაძად იდეალურ მაგალითს წარმოადგენენ.

იმის მსგავსად, როდესაც შენი სასურველის მთლიანად ხელში ჩაგდება არ შეგიძლია, მაგრამ მას ხელიდან მაინც არ უშვებ, ასევე არავინაა ვალდებული ეს მშვენიერი შესაძლებლობები ხელიდან გაუშვას. მხოლოდ





ამ გზით არის შესაძლებელი კეთილდღეობის, სიმშვიდისა და სრულყოფილების მიღწევა.

ამასთან ერთად, მხოლოდ მამაკაცსა და ქალს შორის სიყვარული არ არის, ზემოთნახსენები, ალლაჰისადმი სიყვარულის გაღრმავების მიზეზი. წინააღმდეგ შემთხვევაში ახლაგაზრდა ადამიანები, რომლებმაც თვითსრულყოფილებასა და სულიერ განვითარებაში ვერავითარ შედეგს მიაღწიეს, წინ ვერ წავიდოდნენ. მათ შორის არიან ისეთებიც, რომლებიც შექებულნი არიან წმინდა ყურანში. მაგალითად, შუამავალი ისა და მისი დედა მარიამი.

ეს კიდევ ერთხელ ამტკიცებს იმას, რომ დაბადებიდან ყველა ადამიანს ერთნაირი პოტენციალი არ აქვს და ისინი იცვლებიან გარემო ფაქტორების ზემოქმედებით. ანუ ღვთიური ბედისწერის ჩარჩოებში მატერიალური სიკეთეები წარმოადგენს ერთგვარ გამოცდას წარმავალ წუთისოფელში: ზოგიერთს ბედი არ სწყალობს, ხოლო სხვებს ქორწინებისათვის ხელისშემშლელი გარემოებები ელობებათ წინ, ხოლო ზოგიერთისთვის ქორწინებას დიდი ტანჯვა და იმედგაცრუება მოაქვს. უზენაესი ალლაჰი ასეთ მონამსახურებს დიდ მოთმინებას აძლევს, რასაც ოჯახურ ცხოვრებაში დიდი სარგებლობა მოაქვს. მაგალითად, ზოგიერთი ახალგაზრდა ადამიანი, რომლებმაც ვერ მოასწრეს საკუთარი ოჯახის შექმნა, ცხოველებისა და მცენარეების მიმართ ძლიერი სიყვარულის წყალობით, სრულყოფილებისა და სულიერი ამაღლების სკოლა უკვე დაამთავრეს; ზოგიერთებმა კი, გამოავლინეს რა მოთმინება და გამძლეობა ათასგვარ სიძნელესთან,





მიდრეკილებასთან და უბედურებასთან ბრძოლაში, ეს უდიდესი მწვერვალები მაინც გადალახეს. მაგალითად, ალლაჰის წმინდა შუამავლის ﷺ დროს ზოგიერთმა მართლმორწმუნემ, რომელთაც დაქორწინების საშუალება არ ჰქონდათ, სრულყოფილების მწვერვალს მეცნიერებისა და განათლების მიმართ სამსახურით მიაღწიეს. უდავოდ, ყველაფერი ეს შემთხვევებია. კაცობრიობისათვის მთავარი პირობა მაინც ქორწინება და ოჯახის შექმნაა.

ჭეშმარიტად, ის გული რომელიც სიყვარულს არ ასხივებს, დიდი ხნის დაუმუშავებელ მიწის ნაკვეთს ჰგავს. მამაკაცისა და ქალის ურთიერთობა ეხმარება „ამ ნიადაგის დამუშავებას", იმ პირობით, რომ ხორციელი სურვილები დათრგუნული იქნება. ეს იმას ნიშნავს, რომ ურთიერთობების კალაპოტი მიმართული უნდა იყოს უზენაესი ალლაჰისადმი სიყვარულისკენ. ურთიერთლტოლვა მამაკაცს და ქალს შორის უზენაესი ალლაჰისადმი სიყვარულად მხოლოდ მაშინ გადაიქცევა, როდესაც ის ღვთიურ აზრს იძენს. ამ პერიოდში ბავშვის დაბადება წარმოადგენს ალლაჰისადმი სიყვარულის ფორმირების მეორე ეტაპს. შემდეგ ნიშანს წარმოადგენს  მეგობრები, პარტნიორები პროფესიული საქმიანობა და ა.შ. ამგვარად, სული, რომელიც ასე ნაბიჯ-ნაბიჯ ვითარდება, მიაღწევს უდიდეს მიზანს-გამჩენი ღმერთისადმი სიყვარულს და ღირსეულ ადგილს დაიკავებს უზენაესი ალლაჰის რჩეულთა შორის, სწორედ ეს არის კაცობრიობის გაჩენის ძირითადი მიზანი.

ამრიგად ოჯახი არის-რელიგიური და სოციალური





კავშირი ქალსა და მამაკაცს შორის, რომელიც თავის მხრივ, წარმოადგენს უდავო ფაქტს და აუცილებლობას ისეთი უდიდესი მიზნის მისაღწევად, როგორიც კაცობრიობის შექმნაა. თუ ეს ამოცანა წარმატებით იქნება შესრულებული ოჯახური ხე ტოტებს გამოიღებს, გაიზრდება და მრავალ, მშვენიერ და ტკბილ ნაყოფს მოგვცემს. კეთილდღეობა, სიმშვიდე და საზოგადოებრივი წესრიგი, ასეთი ნაყოფების რიცხვში შედის.

იმისათვის რომ საზოგადოება გავიდეს უფრო ცივილიზებულ დონეზე, ხოლო ოჯახები გახდეს ღვთიური სიხარულის და ბედნიერების ბურჯი, მნიშვნელოვანია თითოეულ ოჯახში კეთილდღეობის შენარჩუნება. ამისათვის მამაკაცი და ქალი ქორწინების დროს უზენაესი ალლაჰის სახელით ერთმანეთს აძლევენ ფიცს, რომელიც პირადი მიზნების მიღწევის გზაზე ღვთიური სიყვარულის გამტარებელია, ხოლო ამისათვის ეჭვგარეშეა, რომ ურთიერთპატივისცემა, ნდობა და გულწრფელობაა საჭირო.

## ოჯახი ისლამის თვალსაზრისით

ზემოთქმულიდან გამომდინარეობს, რომ ისლამი ოჯახს დიდ მნიშვნელობას ანიჭებს. ამის თანახმად, ოჯახი წარმოადგენს ისლამური საზოგადოების ერთგვარ ნაყოფს. ისტორიულად დამტკიცებულია, რომ მყარი საფუძვლის მქონე ოჯახები აძლიერებენ და ამშვენებენ საზოგადოებას, მაშინ როდესაც ის წყვილები, რომლებსაც არ აქვთ სულიერი ჰარმონია და აქცენტებს მცდარ ღირებულებებზე აკეთებენ, არღ-





ვევენ გარშემომყოფ სოციუმს.

ამ თვალსაზრისით ისლამი, ისეთი კრიტერიუმების თანახმად როგორებიცაა ურთიერთგაგება და სამართლიანობა, ქმნის ბედნიერ და სამართლიან ოჯახებს. ნათქვამია: „ადამიანის საწუთროს სამოთხე-სახლია."

ნამდვილად, ღვთიური წესებით შექმნილი ოჯახი არის ამ სამყაროში სამოთხის ანარეკლი, ხოლო ასეთი ოჯახური კავშირი იწყება ურთიერთფიცით, რომელიც შარიათის, კანონების მიხედვით, წარმოითქმება, ანუ ასეთი ქორწინების მთავარ პირობად ითვლება ის, რომ ორივე მხარე ფიცს ერთმანეთს უზენაესი ალლაჰის სახელით აძლევს. ძველი გამონათქვამი: „ნიქაჰიეს არის სასწაული", ამტკიცებს ასეთი ქორწინების სარგებლიანობას ბედნიერი და ჰარმონიული ოჯახის შექმნისათვის იმიტომ, რომ თითოეული ქმედება თავის მიზანს შეესაბემება.

კავშირებს, რომლებიც განმტკიცებული არ არის ნიქაჰის ფიცით და ეწინააღმდეგება კაცობრიობის შექმნის ჭეშმარიტ მიზანს, საბოლოოდ, როგორც ასეთ ოჯახებში, ასევე მთლიანად საზოგადოებაში სრულ იმედგაცრუებამდე და რღვევამდე მივყავართ. ამიტომ ასეთი კავშირები რელიგიით აკრძალულია, წარმოადგენს დიდ ცოდვას და მასში მონაწილე მხარეებს უზენაესი ალლაჰის მხრიდან სასჯელი ელოდებათ.







*კითხვა: რადგანაც ნიქაჰს ასეთი დიდი მნიშვნელობა ენიჭება, თუ შეიძლება საკითხთან დაკავშირებით, რაიმე დამატებითი განმარტებები მოგვეცით?*

ნიქაჰი - ეს არის შუამავლების გზის გაგრძელბა და ალლაჰის წმინდა შუამავლის ﷺ სუნნეთი, მომავალი თაობების გაზაფხული, მამაკაცისა და ქალის უმანკოების ციხესიმაგრე და სხვა ცოცხალ არსებებზე ადამიანის უპირატესობა.

ნიქაჰი სრულფასოვანია, თუკი მას ორი მოწმე მამაკაცი ესწრება იმისათვის, რომ გარშემომყოფთ ეცნობოთ ქალსა და მამაკაცს შორის ახალი კავშირის შექმნის შესახებ. მიუხედავად იმისა, რომ ბევრი სხვა განზრახვა ხშირად მოწმეებს არ საჭიროებს, ნიქაჰთან დაკავშირებით საქმე სხვაგვარადაა. ქორწინების შესახებ გარშემომყოფთა შეტყობინება წარმოადგენს მთავარ პირობას იმის გამო, რომ აუცილებელია, მამაკაცი და ქალი საზოგადოებამ ოჯახურ წყვილად გაიცნოს. შესაძლოა, ახალგაზრდა მამაკაცმა და ქალმა, რომლებიც არ არიან დაკავშირებული ერთმანეთთან ქორწინებით, ხელისა და გულის სხვა ახალი შეთავაზებაც მიიღონ, ნიქაჰის ოფიციალურად გამოცხადების შემთხვევაში კი ეს გამორიცხულია. ქორწინებაც სწორედ იმის გამო ეწყობა, რომ საზოგადოება ახალი ოჯახის შექმნის მოწმე გახდეს. ამრიგად ქორწინება მხოლოდ იმის გამო კი არ ეწყობა, რომ ერთმანეთს ოჯახის შე-





ქმნით გამოწვეული სიხარული გაუზიარონ, არამედ იმისთვისაც, რომ ამ ქორწინების შესახებ საზოგადოებას შეატყობინონ.

ერთი სიტყვით ნიქაჰი, მთელი თავისებურებებით, ჩვენთვის უზენაესი ალლაჰის კანონს წარმოადგენს, განკუთვნილია იმისათვის, რომ შენარჩუნებული იქნას ადამიანის უპირატესობა და ღირსება. ამგვარად, ისლამის თანახმად, ნიქაჰი-ეს არის უდიდესი საფუძველი მამაკაცსა და ქალს შორის კავშირის, რომელიც არის შეუცვლელი ფაქტორი ადამიანთა მოდგმის გაგრძელებაში, ბავშვთა აღზრდაში, ოჯახის შენარჩუნებასა და ადამიანური ღირსებების დაცვაში.

ისლამი ამ საფუძველს უდიდეს მნიშვნელობას ანიჭებს და მთლიანად უარყოფს ისეთ მდაბალ კავშირებს, რომლებიც ავი განზრახვითაა შექმნილი. ამიტომ ქორწინების გარეშე ყველა კავშირს შორის ყველაზე მძიმედ ითვლება მრუშობა, რომელიც ფასდება, როგორც ოჯახური ცხოვრების ზნეობრიობის, მშვენიერებისა და სისუფთავის წინააღმდეგ მიმართული დანაშაული, რომელსაც ადამიანთა მოდგმის განადგურება შეუძლია. არ არსებობს იმაზე მეტი სისულელე და უაზრობა, როდესაც ბედნიერებისა და სიხარულის მომტანი ნიქაჰი არასასურველ კავშირებზე იცვლება.

ზრდილი საზოგადოება და მისი მშობლიური ქუჩები სამარცხვინო სანახაობების ღირსნი არ არის, ხოლო მოედნები უზნეობის ადგილი არ უნდა გახდეს.

არ უნდა დავივიწყოთ, რომ ყველა ხალხი ძლიერია თავისი რწმენითა და ზნეობრიობით, რომელთა სადარ-





აჯოზე ნიქაჰი დგას. ამიტომ კაცობრიობის სიამაყე, აფრთხილებდა რა მუსლიმებს, რომ მათ შეცდომები არ ჩაედინათ, ამბობდა:

*„საუკეთესო ის ნიქაჰია, რომელიც დამამძიმებელი არ არის."*

ეს ნიშნავს იმას, რომ ზოგიერთი ტრადიციითა და ცრურწმენით ნიქაჰის გართულება ისლამამდელი პერიოდის გადმონაშთია.

უზენაესს სურს, რომ მისი მონა-მსახურები მშვიდი და მოწესრიგებული ცხოვრებით ცხოვრობდნენ. ისლამური საზოგადოების წმიდათაწმინდა ამოცანა შარიათის კანონების მიხედვით მუსლიმების შეკავშირებაა. წმინდა ყურანში ნათქვამია:

***„დააოჯახეთ თქვენ შორის ისინი, რომლებიც არ არიან დაქორწინებულნი: თქვენი კეთილშობილი მონა მამაკაცები და ქალები; თუ ისინი ღარიბნი არიან, ალლაჰი მათ თავისი წყალობით გაამდიდრებს, რადგანაც ალლაჰი ყოვლად მოწყალე და მისი ცოდნა ყოვლის მომცველია."*** (*სურა ნური აიათი 32).*

ოსმალური ხალიფატის დროს ამ კეთილშობილური მიზნებისათვის შექმნილი იყო სპეციალური ფონდები, რადგანაც საზოგადოების ზნეობრიობა პირდაპირ არის დაკავშირებული მისი წევრების მოწესრიგებულობასა და კეთილდღეობაზე.

ერთ-ერთი სწავლული, რომელიც ახალგაზრდებს ნიქაჰის შესრულებისკენ მოუწოდებდა, საუბრობდა იმათი ღირსებების შესახებ, ვინც მათ ამ საქმეში ეხ-





მარება:

*„ბედნიერი ოჯახის შექმნაში ადამიანისთვის გაწეული დახმარება- ეს არის სადაყა-ჯარიე. ყველაფერ კარგს, რასაც ასეთი ოჯახის წევრები ასრულებენ, მას კეთილ საქმეებად დაეწერება.“*

ჩვენი წინაპრების ადამისა და ევას ოჯახური ცხოვრება, რომელიც სამოთხეში უზენაესის ნებით დაიწყო, როგორც ოჯახური ურთიერთობების პირველსახე შემდგომ თაობებში გადავიდა და ისლამის კანონებით უკვდავყოფილი გახდა.

ისლამს, ოჯახურ ცხოვრებაში სამოთხისეული სიმშვიდე შეაქვს. ასეთი მდგომარეობის მისაღწევად გამჩენი ღმერთისადმი სიყვარულითა და ღვთიურობით უნდა განვიმსჭვალოთ და მაგალითი ჩვენი წინაპრებისგან ავიღოთ.

ნიქაჰით ორი უცნობი ადამიანის გასაოცარ შეკავშირებაში ცოდნის საიდუმლოებანი და დახვეწილი მორალია დაფარული. ალლაჰის სიყვარულითა და წყალობით განათებული ორი გულის კავშირი, მშობელთა სახლიდან მოსული, სულიერი სითბოსა და ურთიერთგაგებაში ცხოვრება... უზენაესი ალლაჰის სიბრძნის რაოდენ დიდი კეთილშობილური გამოხატულებაა! ღრმა განსჯისათვის რაოდენ წმინდა საბაბია!

უზენაესმა ალლაჰმა ნიქაჰი მუსლიმებს სიკეთისკენ მიმავალ გზად გარდმოუვლინა. წმინდა ყურანისა და ალლაჰის უკეთილშობილესი შუამავლის ﷺ სუნნეთის მიხედვით, ოჯახური ურთიერთობების სახით, დედა-





მიწაზე მუდმივი სამოთხის ანარეკლი შექმნა. ისლამმა, რომელიც კაცობრიობას საშუალებას აძლევს ღირსეული ცხოვრების წესი გაატაროს, ქალს განსაკუთრებული როლი გაუმზადა, რომლის უგულებელყოფას მძიმე შედეგები მოჰყვება. ქალი ოჯახური ბედნიერებისა და კეთილდღეობის ჭერზე ჩამოკიდებული ბროლის ჭაღის მსგავსად, რომელიც გარშემომყოფთ ნიქაჰის წყალობითა და შუქით ანათებს ოჯახის უმანკოებას და ღირსებას იცავს, მას ცოდვის ქარიშხალსა და რყევებს აცილებს. ამის არარსებობამ შესაძლოა, მომავალი თაობების სრული დეგრადაცია გამოიწვიოს, რაც თავის მხრივ, ნათესაური კავშირების ლიკვიდაციის მიზეზი გახდება და შედეგად საზოგადოებრივი წყობის კრახამდე და არეულობამდე მიგვიყვანს. გაქრება ფაქიზი და ნაზი გრძნობები, წარმოიშობა სირცხვილი და მოუსვენრობა. ყველაფერი ეს ცივილიზაციის ჩასვენებისა და საყოველთაო კატასტროფის ნიშნებია.

ქალური ბედნიერება მხოლოდ ზნეობრივი ცხოვრებითაა შესაძლებელი. თუ ქალი თვის პირდაპირ მოვალეობებს არ შეასრულებს, ოჯახური კერა ჩაქრება. ოჯახური კერის შემნახველის მონაწილეობა საზოგადოებრივ ცხოვრებაში უნდა შეესაბამებოდეს მის დანიშნულებას პასუხობდეს მუსლიმური საზოგადოების მოთხოვნილებებს და არ უნდა გადალახოს შარიათით ნებადართულის საზღვრები, რომლის დარღვევა ვნებების სწრაფვის დროს და ცარიელი თავისმართლებებით. აუცილებლად, სრულ იმედის გაცრუებამდე მიგვიყვანს.

რამდენი ჩვენი გოგონა და ქალი ჩაითრია ამ ბოლო





დროს წინდაუხედაობის მორევმა! რამდენი გული, რომელიც თავის სირცხვილს გარეგნული ბრწყინვალების უკან მალავს, ხელყო რა საკუთარი ბედნიერება, უზენაესის ჭეშმარიტებისათვის დაიხურა!

აუცილებელია, იმის ცოდნა, რომ ისლამის თვალსაზრისით, ქალები იმ ნიქაჰის ბროლის ჭალის მსგავსნი არიან, რომელიც ირგვლივ სიცოცხლის ელექსირს ასხივებს. ქალის ზნეობრიობას, მის საზოგადოებრივ და ეროვნულ არსს მხოლოდ ნიქაჰის სულიერების ჩარჩოებში შეუძლიათ არსებობა. ოჯახური კერის წყალობით, რომელიც ნიქაჰის მეშვეობითაა შექმნილი, ქალი მისთვის სავსებით უცხო სამყაროში შედის და იწყებს ერთობლივ ცხოვრებას, მისთვის მანამდე უცნობ მამაკაცთან და მის ოჯახის წევრებთან. თუმცა არსებობს ქორწინების, უზენაესი ალლაჰის მიერ გარდმოვლენილი, ერთი თავისებურება, რომელიც მდგომარეობს იმაში, რომ მანამდე ერთმანეთისთვის უცხო მამაკაცი და ქალი ნიქაჰის შემდეგ ხდებიან ყველაზე ახლობელი ადამიანები, რომელთაც ოჯახური კერა უფრო თბილი ეჩვენებათ, ვიდრე მშობლების სახლი. წმინდა ყურანში ნათქვამია:

***„მის სასწაულთაგანია ის(იც), რომ გაგიჩინათ თქვენგანვე მეუღლენი, რათა მათთან ერთად გეცხოვრათ. მან თქვენ შორის სიყვარული და თანაგრძნობა დაამყარა. ყველაფერ ამაში სასწაულია, საღად მოაზროვნე საზოგადოებისთვის“.*** *(სურა რუმი, აიათი 21)*

ამგვარად ოჯახური კეთილდღეობის მთავარ შემადგენელს მეუღლეებს შორის სიყვარული, ნდობა და თანაგრძნობა წარმოადგენს.





***კითხვა: სამწუხაროდ, ყველა ოჯახში ასეთი კეთილდღეობის მიღწევა შეუძლებელია. ბედნიერი ოჯახის შექმნა, მხოლოდ, უზენაესი ალლაჰის უდიდესი წყალობაა. რისი გაკეთებაა აუცილებელი ასეთი კეთილდღეობის მისაღწევად?***

ბედნიერი ოჯახის შესაქმნელად ძირითად პირობას წარმოადგენს შარიათის კანონების დაცვა, რომლის არსი მდგომარეობს შემდეგში: ადამიანი, რომელიც ქორწინებისთვის ემზადება, თავის მეწყვილეს სილამაზის, სიმდიდრისა და სხვა ისეთი თვისებების მიხედვით არ უნდა ირჩევდეს, რომელიც ადამიანის ბუნებისთვისაა დამახასიათებელი. საჭიროა ყურადღება გამახვილდეს მომავალი მეუღლის რწმენასა და ზნეობრიობაზე. ალლაჰის წმინდა შუამავალი ﷺ ამბობს:

*„ცოლს ოთხი თვისების მიხედვით ირჩევენ: სიმდიდრის, საზოგადოებაში მისი მდგომარეობის, სილამაზის და ღვთისმოშიშობის მიხედვით. ამოირჩიეთ ღვთისმოშიში ცოლი და სიკეთეს ნახავთ!“*

ამ ჰადისში აღწერილია, თუ როგორი ღირსებებით უნდა იყოს მომავალი ცოლი შემკული. ეს ეხება ასევე მამაკაცებსაც, რადგანაც ყოველი მორწმუნისთვის ღვთისმოშიშობის შემდეგ მნიშვნელოვანი ადგილი კეთილმა ქმედებებმა უნდა დაიკავოს. **ღვთისმოშიში კაცი სიმშვიდის სასახლეში შეურყეველი ბოძია, ხოლო ქალი–მისი ბაღების მოკაზმულობა.** კაცობრიობის სი-





ამაყე, წმინდა შუამავალი ﷺ ამბობს:

*„ადამიანის დიდებულება - მის რწმენაში, სიმამაცე და ღირსება - მის გონებაში, ხოლო მისი ბენიერება ზნეობრიობაშია დამალული.“*

ოჯახში ასევე აუცილებელია, ყურადღება გამახვილდეს ჰარმონიაზე, რომელიც ისეთი თვისებებით განისაზღვრება, როგორებიცაა შეძლება, ზრდილობა, კულტურა და ა.შ.

დანარჩენი დამოკიდებულია ნებისყოფის ძალასა და თვითსრულყოფაზე პირველი განისაზღვრება შარიათის კანონებზე მიყოლით, ხოლო მეორე-რწმენისა და ქმედებების სრულყოფით.

ოჯახი, სადაც ალლაჰის კანონებს პატივს სცემენ, ამქვეყნიური ბედნიერების საფუძველი და ჩვენი გამჩენი ღმერთის უდიდესი წყალობაა, ხოლო ამის გაგრძელება არის მეუღლეთა თანაარსებობა სულიერ ერთობაში, რომლის მთლიანობაც დამოკიდებულია ურთიერთგაგებასა და თავგანწირვაზე.

ჩვენ დროში ოჯახის დანგრევის ძირითად მიზეზად გვევლინება *„მამაკაცსა და ქალს შორის, როლების გაცვლა, ქალის მიერ მამაკაცის, ხოლო მამაკცის მიერ ქალის თვისებების შეძენა.“* ყოვლისშემძლე ღმერთმა საზოგადოებაში მათ მიერ დაკავებული პოზიციების მიხედვით მამაკაცსა და ქალს სხვადასხვა თავისებურებები უბოძა, აღჭურვა ისინი ერთმანეთისგან განსხვავებული თვისებებით. კაცი, რომელმაც ოჯახი უნდა უზრუნველყოს, ფლობს სულიერ სიმტკიცეს,





გამძლეობას და სხეულის აღნაგობის განსაზღვრულ თავისებურებებს. ამიტომ მას ოჯახში თავის პოზიცია უკავია.

ქალი კი არ არის ვალდებული ოჯახი უზრუნველყოს, რადგან ეს მას ფიზიკურ ტანჯვა-წამებას მოუტანდა. თვით ქალის არსი, მისი სულიერი სამყარო და ფიზიოლოგიური თავისებურებანი ასეთი გამოცდისთვის მზად არ არის. მისი წმინდა მოვალეობა ბავშვის მუცლით ტარება, დაბადება და აღზრდაა. თუმცა იმ შემთხვევაში, თუ გარემოებები ამის საშუალებას იძლევა, მას ისეთი სამუშაოს შესრულება შეუძლია, რომელიც შარიათის კანონებს არ ეწინააღმდეგება. მაგალითად, ყურანის შემსწავლელ ქალთა კურსებში მასწავლებლობა და ა.შ.

უზენაესმა ალლაჰმა ყველა ეს თავისებურება იმისათვის შექმნა, რომ მამაკაცმა და ქალმა ერთმანეთი შეავსონ, ხოლო ნებადართულის საზღვრების დარღვევა ოჯახური კეთილდღეობის კრახამდე მივყავართ.

საჭიროა იმის აღნიშვნაც, რომ ოჯახში არ უნდა იყოს „მამაკაცი-ტირანი, ქალი-მონა“ ტიპის ურთიერთობა, რადგანაც ოჯახის წევრთა ერთი ნაწილის-ბატონების, ხოლო მეორე ნაწილის-დაჩაგრულთა მდგომარეობაში ჩაყენებას ისლამი კატეგორიულად კრძალავს.

ქალის მიერ კეთილსინდისიერებისა და უმანკოების საზღვრების დარღვევა და მამაკაცის მიერ, თავისი ავტორიტეტის ბოროტად გამოყენებით, ხორციელის სურვილების დაკმაყოფილება ოჯახური კერის დანგრევას იწვევს. თუმცა გარე სამყაროს სიძნელეებ-





თან მუდმივ ბრძოლაში მყოფი მამაკაცი შესაძლებელია, მიდრეკილი იყოს მრავალი სტრესისკენ. ასეთ მომენტებში ის განსაკუთრებით საჭიროებს მეორე ნახევრის ღვთისმოსავ ქმედებებს, რომელსაც ოჯახში სიმშვიდე და სიყვარული მოაქვს. ასევე ქალიც, რომელიც მთელ დღეს ქმრის მოლოდინში ატარებს, საკუთარი თავის მიმართ შესაბამის დამოკიდებულებას ითხოვს. ამგვარად, ოჯახის თითოეულმა წევრმა კარგად უნდა იცოდეს თავისი უფლებები და მოვალეობები, რომელიც უზენაესი ალლაჰის მიერაა წინასწარ განსაზღვრული. ქმარი უნდა იყოს შემწყნარებელი და სამართლიანი, ხოლო ცოლი-მორჩილი და მოკრძალებული.

ბედნიერი ოჯახის არსებობისთვის ერთადერთი პირობა ურთიერთსიყვარულია. ამასთან ქალს დაკისრებული აქვს უფრო საპასუხისმგებლო ამოცანა, რადგანაც უზენაესმა ალლაჰმა მას უბოძა უფრო ამაღლებული გრძნობები  და ღირსებები, ვიდრე მამაკაცს, ამიტომ ქალის მიხვედრილობა, ინტუიცია, მონდომება და თავგანწირვა უფრო მნიშვნელოვანია, ვიდრე ანალოგიური თვისებები მამაკაცებში.

*„თუ ბავშვი წყალში ჩავარდება, დედა საფრთხის მიუხედავად, გულის თრთოლვით მის საშველად გადაეშვება. მამა კი ასე არ მოიქცევა. დაკარგავს რა შვილის გადარჩენის იმედს იგი ნაპირზე დაჯდება და მომხდარის გამო თავზარდაცემული, მწარე ცრემლებს დაღვრის.“*

რა თქმა უნდა, ასე ის დედები მოიქცევიან, რომელ-





თაც თანდაყოლილი უნარ-ჩვევები არ დაუკარგავთ. მაგრამ არიან ისეთი სასტიკი და უსულგულო დედებიც, რომლებიც თავიანთ ჩვილ ბავშვებს სამლოცველოს კარებთან და სასაფლაოებზე ან მრავალსართულიანი ბინების შესასვლელებთან ტოვებენ. მათ თავიანთი მაღალი დანიშნულება დაივიწყეს, ხოლო მათი სულები ნანგრევებად გადაიქცა.

როგორც წესი დედებს თავიანთი შვილები ძალიან ეცოდებათ. ეს ამაღლებული გრძნობა ცხოველებისთვისაც არის დამახასიათებელი. მაგალითად, ერთი დოკუმენტური ფილმის გადაღების დროს ადგილი ჰქონდა ჭკუის სასწავლებელ შემთხვევას, რომელიც ჩვენი სინამდვილის გამოვლინება გახდა:

2002 წლის 21 დეკემბრიდან მომდევნო წლის 1-2 იანვრამდე, კენიაში, სუბურის ნაციონალურ პარკში დაფიქსირდა ძუ ლომის გასაოცარი დედობრივი გრძნობების გამოვლინება შვლის ნუკრის მიმართ. პატარა პირველი მაშინ წარსდგა ტელეკამერების წინაშე, როდესაც მას ჭიპლარი ჯერ კიდევ ბოლომდე არ ჰქონდა მოწყვეტილი. ძუ ლომს იგი შეეცოდა და ისე მიიღო, როგორც საკუთარი შვილი, ხოლო შვლის ნუკრი, თავის მხრივ, მას ერთი ნაბიჯითაც არ შორდებოდა. რადგანაც ძუ ლომს რძე არ ჰქონდა, მშიერი პატარა ფოთლების დალეჭვასაც კი ცდილობდა. მშიერი ძუ ლომი თავადაც არ გადიოდა სანადიროდ. მიუხედავად ყველაფრისა, ორივე საკმაოდ მხნედ გამოიყურებოდა.

ამ დროს გამოჩნდა შვლის ნუკრის დედა და როდესაც თავისი შვილი ლომთან ჩაკრული დაინახა, ძალი-





ან გაოცდა, თუმცა ვერც მიახლოება გაბედა და არც არსად წასულა. უფრო მეტიც, თავის შვილს ხშირ-ხშირად გასძახოდა და მათ ახლოს დადიოდა, რათა შვილთან რაღაც კავშირი მაინც შეენარჩუნებინა. მაგრამ ძუ ლომი ფხიზლად იყო, იგი თავს უკვე პატარას დედად თვლიდა. იგი შვლის ნუკრს ერთი ნაბიჯითაც კი არსად უშვებდა, თუმცა მას ნამდვილ დედასთან მიახლოების ნებას რთავდა. მაგრამ როდესაც შეატყობდა, რომ შვლის ნუკრი შორდებოდა, მაშინვე საქმეში ერეოდა. შესამჩნევი გახდა, რომ ცხოველთა მეფემ პატარა ძალიან შეიყვარა, მას ლოკავდა და თავით ეფერებოდა. მაგრამ ბოლოსდაბოლოს ძუ ლომმა გააცნობიერა, რომ ეს მისი შვილი არ იყო და შვლის ნუკრი ნამდვილ დედასთან გაუშვა. იგი მას დიდხანს ყნოსავდა, ეფერებოდა და დადარდიანებული გამოემშვიდობა. მალე დედასთან ერთად მიმავალი შვლის ნუკრი ხვადმა ლომმა დაინახა თუ არა დაუცველი, ჯერ კიდევ, სუსტი და პატარა შვლის ნუკრი დაიჭირა და შეჭამა. ძუ ლომი მომხდარის დანახვამ ძალიან დაამწუხრა. იგი შვლის ნუკრისაგან დარჩენილ სისხლის გუბესთან მივიდა და თვალებზე ცრემლებმომდგარმა მისი ყნოსვა დაიწყო.

რაოდენ გასაოცარ ღვთიურ მაგალითს წარმოადგენს ეს შემთხვევა! დედობრივი გძნობების რამდენად მკაფიო გამოვლინებაა იმ ცხოველებში, რომლებიც ალლაჰის ნებით, ერთმანეთის მიმართ მტრობისთვის არიან შექმნილნი.

აქ წარმოდგენილია უდიდესი სიბრძნე. დედა პირველ რიგში გამოირჩევა თავისი სულიერი თვისებებით და არა ფიზიოლოგიური თავისებურებებით. თუ ქალი





ამ თვისებებს დაკარგავს, დედა აღარ იქნება და გადაიქცევა არა გულმოწყალების ნიმუშად, არამედ ისეთივე მტაცებელ ლომად, რომელმაც უსუსური შვლის ნუკრიც კი არ შეიბრალა და შეჭამა. რამდენი დაუცველი ბავშვის დაღუპვა შეუძლია მას ასეთ შემთხვევაში! ამიტომ ქალები უნდა გაუფრთხილდნენ თავიანთ დედობრივ პოტენციალს, და ის ყველაფერზე მაღლა დააყენონ. სწრედ ეს განგვასხვავებს სხვა არსებებისგან, რომლებიც ჩადენილის შესახებ მარადიულ სამყაროში უზენაეს ალლაჰს ანგარიშს არ აბარებენ. ჩვენი შვილები ამქვეყანაზე ჩვენი ქმედებების, ერთგვარი თვალსაჩინოებანი არიან. ამიტომ დედები, რომლებიც თავიანში შვილების მიმართ ყველაზე საუკეთესო დედობრივ თვისებებს ავლენენ, საკუთარ თავს ჯოჯოხეთის მუდმივი ცეცხლისგან იცავენ. აქედან გამომდინარეობს, რომ ადამიანის განათლებაში მთავარ კრიტერიუმებად რელიგიური და ზნეობრივი აღზრდა გვევლინება.

***კითხვა: ქორწინებამდე ჩვენ საზოგადოებაში ახალგაზრდები ნიშნობის პერიოდს გადიან. ამის გამო ბევრი პრობლემა იქმნება. რა მომენტებზე უნდა გაამახვილონ დანიშნულებმა ყურადღება ამ პერიოდში?***

შარიათის მიხედვით, თითოეული ოჯახის შექმნისათვის აუცილებელ პირობას მყარი და ჯანმრთელი ცხოვრების საფუძველი წარმოადგენს. სრულყოფილი ოჯახის შესაქმნელად ღვთიური ჰარმონიის შენარჩუ-





ნება აუცილებელია არა მხოლოდ ნიშნობის პერიოდში, არამედ ოჯახური ურთიერთობების ყველა ეტაპზე. მაგრამ, სამწუხაროდ, ნიშნობის პერიოდში ზოგი ახალგაზრდა წყვილი ისე იქცევა, თითქოს ქორწინება უკვე მომხდარი ფაქტი იყოს.

ნიშნობის პერიოდი გულისხმობს ორივე მხარის შეთანხმებას ქორწინებაზე და არა ცოლ-ქმრულ ცხოვრებას. ამ პერიოდში ქალმა და მამაკაცმა აკრძალულისა და დაშვებულის გარჩევა უნდა შეძლონ, ანუ დანიშნულებს უფლება არ აქვთ გარეშე პირის თანდასწრების გარეშე, ერთმანეთის პირისპირ დიდხანს დარჩნენ და საჭიროების გარეშე ერთმანეთში ისაუბრონ. სამწუხაროდ, საკმაოდ ხშირად ვხდებით აღნიშნული ნორმების დარღვევის მოწმე.

როდესაც გამჩენმა ღმერთმა წმინდა ევა ადამის მარცხენა ნეკნიდან გააჩინა, ამ დროს წმინდა შუამავალ ადამს ღრმად ეძინა, როდესაც გაიღვიძა და მშვენიერი ევა დაინახა, მასზე შეხება მოინდომა, მაგრამ ანგელოზებმა გააფრთხილეს:

*„ადამ! არ შეეხო მას. თქვენ ხომ ნიქაჰი ჯერ არ გქონიათ."*

ამის შემდეგ ადამი და ევა დაქორწინდნენ, ხოლო ნიხრის სახით ადამმა წმინდა მუჰამმედის ﷺ მიმართ სამჯერ სალამი წარმოთქვა.

ეს იყო პირველი ნიქაჰი გამჩენი ღმერთის წინაშე და ალლაჰის წმინდა შუამავლის ﷺ ჭეშმარიტება.

ამგვარად ამ პირველმა ნიქაჰმა წმინდა მუჰამმედის ﷺ მიმართ სელავათის წარმოთქმით დიდი მნიშვნელო-





ბა შეიძინა და იგი წყალობით, ბარაქითა და მადლმოსილებით აღივსო.

*კითხვა: მაინტერესებს რას იტყოდით საქორწილო წვეულების შესახებ?*

დაოჯახების დროს ქორწილი მეგობრებსა და ოჯახის ახლობლებთან ერთად ბედნიერების გაზიარების საშუალებაა. ქორწილი, ამავე დროს, ნიქაჰის საზოგადოების წინაშე გამოცხადებაა. გარდა ამისა პარალელურად იქმნება შთამომავლობის გაგრძელების წინაპირობა. ქორწინების ცერემონიალი მხიარულების, სიხარულისა და ბედნიერების გამოხატვის საუკეთესო საბაბია.

თუმცა, აქვე უნდა აღინიშნოს, რომ ქორწილები ოჯახის გაღარიბების მიზეზად არ უნდა იქცეს. ქორწილისთვის, უაზრო და გადაჭარბებული ხარჯების გაღება, ისლამის მიხედვით, ყოვლად მიუღებელია. ვინაიდან, ჩვენი სარწმუნოება მდინარის პირასაც რომ ვიყოთ, აბდესის აღების დროს, წყლის უზომო ხარჯის შესახებაც კი გვაფრთხილებს და ყოველთვის ხელმომჭირნეობისკენ მოგვიწოდებს. მხარეებმა ირგვლივ მყოფი მზრუნველობამოკლებულნი და უპოვარნი უნდა გაიხსენონ. დღევანდელ პერიოდში მრავალი მდიდარი ადამიანის მიერ გადახდილი ქორწილები უზომო ხარჯვისა და ფლანგვის საბაბი ხდება. ეს კი ისლამში მოუწონარი საქციელია.

ქორწილები მართლაც ელეგანტურად და დახ-





ვეწილად უნდა ტარდებოდეს და ყოველგვარი უზომო ფლაგვისგან შორს უნდა იყოს. ყველამ, თავისი შესაძლებლობის შესაბამისად, ლამაზი და მოხდენილი საქორწინო წვეულება უნდა გამართოს. უზომო ფინანსური ხარჯები ქორწინებით გამოწვეულ სიხარულზე უარყოფით ზეგავლენას ახდენს.

თუკი, გარკვეული ადათ-წესების გამო, საქორწინო ზეიმის დასაწყისშივე დაირღვევა ღვთიური კანონები, მაშინ ცხოვრების ამ მნიშვნელოვან ნაბიჯს თავიდანვე შეცდომით გადავდგამთ. ეს უმეცრება და ბედნიერებისთვის ზიანის მიყენება იქნება. თუმცა, უზენაესი ალლაჰის კანონებზე მორჩილებითა და ზნეობის ფარგლებში შესრულებული საქორწინო წვეულება, მადლმოსილებით აღსავსეა.

ისლამის მიხედვით, თუ ქორწილის დროს ქალები და მამაკაცები ცალკ-ცალკე იქნებიან, მაშინ გართობა და მხიარულება ნებადართულია.

მეორე მხრივ, წვეულებისას ღარიბი და მზურნველობამოკლებული ადამიანებიც უნდა მოვიწვიოთ და იმ კერძებით, რომელიც სამოთხის საჭმლის სახელს ატარებს, მათაც გავუმასპინძლდეთ. ვინაიდან წმინდა შუამავალი ﷺ შემდეგნაირად გვაფრთხილებს:

*„რაოდენ ცუდია ის საქორწილო სუფრა, სადაც მხოლოდ მდიდრებს მიიწვევნ, ხოლო ღარიბებს იუკადრისებენ.“ (ბუჰარი, ნიქაჰი 72; მუსლიმი, ნიქაჰი 107. გარდა ამისა იხილეთ. იბნი მაჯე, ნიქაჰი 25)*

უნდა ვიცოდეთ, რომ უპოვართა ვედრება ხალხს აუ-





ცილებლად დაეხმარება.  გამომდინარე აქედან, ასეთ წვეულებაზე უპოვარნი, უთუოდ უნდა მოვიპატიჟოთ. საჭიროა გავიხსენოთ წმინდა მუსა შუამავლის შემდეგი ვდრება:

„ჩემო გამჩენო შენ  სად მოგძებნო?

- ალლაჰმა მას მიუგო:

- მე გულგატეხილთა გვერდით მომძებნე. *(ებუ ნუაიმ, ჰილიე II, 364)*

ვინაიდან გულნატკენთა და უპოვართა ხვეწნავედრება უზენაესი ალლაჰის წინაშე მიღებულია მათ ყოველთვის თავი უნდა დავალოცვინოთ და განსაკუთრებით ოჯახის შექმნის მსგავსი  მნიშვნელოვანი მოვლენების დროს, დიდი ყურადღება მივაქციოთ.

### *კითხვა: ახლადშექმნილ ოჯახში, ქალმა და მამაკაცმა, ჯანსაღი და ბედნიერი კერის მოსაწყობად რა საკითხებს უნდა მიაქციონ ყურადღება?*

კარგად უნდა ვიცოდეთ, რომ ერი მამაკაცებით მაღლდება, მაგრამ ქალი ამ ამაღლებას ხელს უწყობს და სრულჰყოფს. როგორც მამაკაცის გარეშე გამრავლება შეუძლებელია, ასევე ქალის გარეშეც მატება და ამაღლება გამორიცხულია. ის მამაკაცი, რომელსაც ოჯახში უთანხმოება აქვს, უმრავლეს შემთხვევაში სამსახურშიც წარუმატებელია. ამიტომაც შეგვიძლია ვთქვათ, რომ ქვეყანა ქალის ჩამოყალიბებისა და მოწიფებულობის წყალობით ამაღლდება. ამის საწინააღმ-





დეგო კი სავალალო შედეგს გამოიღებს, ანუ ქვეყანა და ერი, ქალის დეგრადაციის შედეგად იხრწნება. ისტორიის ფურცლები ამ უდავო სინამდვილის უამრავი მაგალითითაა სავსე. ამიტომაც ჯანსაღი ოჯახის შექმნის საჭიროება მზესავით ნათელია.

ადამიანი უაღრესად წუნდაუდებელი და უნაკლო არსებაა. მისი უნაკლოობა ჯანსაღ ოჯახში ნათლად გამოვლინდება. გამომდინარე აქედან, ოჯახი ადამიანისთვის სიკეთის გრძნობის გამოვლინებისა და ეთიკური აღზრდის სკოლა უნდა იყოს. თუკი ასე იქნება, გულები სულიერ ამაღლებას მიაღწევს და სიმშვიდეს მოიპოვებს.

ოჯახის ბედნიერება, ორი მხარეს შორის ურთიერთპატივისცემაზე, ერთმანეთის უფლებების დაცვასა და ურთიერთსიყვარულის გამყარებაზეა დამოკიდებული.

ოჯახის ბედნიერების საკითხთან დაკავშირებით, ღვთისმოსაობის ნაკადულის წვეთებისგან ხვედრითი წილის მიღება, უდიდეს მნიშვნელობას ატარებს. ცა და დედამიწა მოწმეა, რომ ეს ქვეყანა, ქალის ბუნების მიმართ თავაზიანობისა და მორჩილების წყალობით სამოთხეს, ხოლო უპატივისცემლობითა და კანონების უგულებელყოფით ჯოჯოხეთს დაემსგავსება. უკეთილშობილესი შუამავალი ﷺ ქალის უფლებებთან დაკავშირებით გამოსამშვიდობებელ ქადაგებაში აღნიშნავს:

*„ო, ადამიანებო! ქალების უფლებების მიმართ თავაზიანობა გამოიჩინეთ! მათ გულისხმიერად და მოწყალედ მოექეცით! გირჩევთ, მათ გამო უზენაესი ალლა-*





*ჰის გეშინოდეთ! თქვენ ისინი, ალლაჰისგან ამანათის სახით ჩაიბარეთ. მათი ნამუსი და უმწიკლობა ალლაჰის სახელით ჰალალი გაიხადეთ!"* *(საჰიჰი ბუჰარი მუჰთასარი, X. 398)*

გამომდინარე აქედან, ქალები ღვთისმოსავი და ზრდილობიანი მომავალი თაობის აღზრდით უნდა იყვნენ დაკავებულნი. მათი ამ მეტად მნიშვნელოვანი სამსახურისგან მოწყვეტა და ქალის ღირსებისთვის შეუსაბამო სფეროში დასაქმება, არც ლოგიკას შეეფერება და არც რწმენას. ვინაიდან ოჯახის სიმშვიდე და ბედნიერება, მხოლოდ და მხოლოდ ქალისა და მამაკაცის მიერ, მათი უნარის შესაბამის ადგილზე გამოყენებითა და დაცვით მოიპოვება.

ისლამი, სწორედაც, ასეთი ბედნიერი ოჯახის შექმნაზე ამახვილებს ყურადღებას. ბედნიერი ოჯახის შექმნას, როგორც სულიერი ასევე მატერიალური მხარე გააჩნია. ამიტომ ორივე მხარე მთელი სერიოზულობით უნდა გავითავისოთ. წინააღმდეგ შემთხვევაში, ქორწინება მხოლოდ გაუფასურებულ, დროებით ურთიერთობას დაემსგავსება. ასეთი არასერიოზული შეგნებით შექმნილი ოჯახები, სამწუხაროდ მოკლე დროში ინგრევა. მართლაც, ოჯახი, რომელიც რელიგიური და ზნეობრივი გრძნობებით არ იქმნება, ან ინგრევა, ან კიდევ ცოლი და ქმარი ერთმანეთთან იძულებით, უსიყვარულოდ ცხოვრობენ. რა თქმა უნდა ეს არ არის ქორწინების სასურველი შედეგი. ამიტომაც არის, რომ განქორწინება ყველაზე მეტად არასასურველი ნებართვაა ისლამში და არასასურველ მოვლენად არის შეფასებული. ალლაჰის უკეთილშობილესი შუამავალი ﷺ ბრძანებს:





*„დაქორწინდით მაგრამ ნუ გაშორდებით ვინაიდან განქორწინება არშს აზანზარებს."* *(ალი ელ მუთთაყი IX, 1161-27874)*

სიამოვნებისა და გართობის გამო განქორწინება, რომელიც არავითარ შემთხვევაში ჰალალი არ არის, განსაკუთრებულ, დიდ სასჯელს იმსახურებს. კატეგორიულად უპატიებელი ცოდვა ადამიანის უფლების შელახვაა, რაც პიროვნებას დამღუპველი უფსკრულისაკენ უბიძგებს. ამგვარად, ხორციელი ვნებების გამო და უაზროდ შექმნილ ოჯახებს, რომელთა დანგრევის ალბათობა ძალიან დიდია, იმდენი სამწუხარო შედეგები მოსდევს, რომ ყველას ჩამოთვლა, ნამდვილად, შეუძლებელია. ეს ყველაზე მძიმედ ბავშვებზე აისახება. პატარები, რომლებიც ოჯახში სათანადო სითბოს ვერ იპოვიან და მშობლებისგან ცუდი ქცევების გარდა კარგს ვერაფერს დაინახავენ, ქუჩის ზნეობის ამარა დარჩენილები გაიზრდებიან. ასეთი ბავშვები, მალე სიგარეტის, ალკოჰოლისა და ნარკოტიკების მომხმარებელ, მრუშობით დაკავებული, დანაშაულებრივი დაჯგუფებების ქსელში მოხვდებიან. ეს კი საზოგადოების მორალური დათრგუნვისა და განადგურებისათვის საძირკვლის მომზადებას ნიშნავს. ყოველივე ეს საზოგადოებრივი ცხოვრების მორალურ ეროზიას იწვევს.

აქვე, განქორწინებასთან დაკავშირებით, ერთი რამ ხაზგასმით უნდა აღვნიშნოთ. ისლამში საქორწინო შეთანხმება, ისეთი არ არის, როგორც კათოლიციზმში, რომელიც ამბობს: „ქორწინება, არავითარ შემთხვევაში უნდა დაირღვეს, იგი მთელი სიცოცხლის მანძილზე გაუსაძლის შემთხვევაშიც კი უნდა შენარჩუნდეს". თი-





თოეული შეთანხმება, გარკვეულ პასუხისმგებლობასა და იძულების ხასიათს ატარებს, მაგრამ მხარეების შეთანხმებით და ახალი კონტრაქტის გაფორმებით ძველის გაუქმება შესაძლებელია. ეს ისლამის მიერ გათავისებული ლოგიკური მეთოდია. წინააღმდეგ შემთხვევაში, თუ შეცდომით და არასწორად გამიზნულ ქორწინებაში განქორწინება შეუძლებელი იქნება, მაშინ ცხოვრება ადამიანისთვის შხამად იქცევა. ცოლ-ქმრული ურთიერთობა ტყვეობას დაემსგავსება. წყვილი, რომელიც უბედურ მდგომარეობიდან გამოსავალს ვერ იპოვის, გაუკუღმართებული ცხოვრების ჭაობში ჩაეფლობა. ამიტომაც არის, რომ ისლამი ასეთი, გამოუვალი საჭიროების შემთხვევაში განქორწინების ნებას რთავს და ამისთვის მთავარი ნაბიჯის გადადგმის უფლებას მამაკაცს აძლევს.

ისლამის მიხედვით განქორწინების უფლების მამაკაცისთვის მიცემა, ქალების სისუსტიდან გამომდინარეა. თუმცა ქორწინების დროს ქალის ანალოგიური უფლებით სარგებლობა, ამ მხრივ არავითარ დაბრკოლებას ქმნის. ამას თეფვიზი ტალაყი ეწოდება. გარდა ამისა, თუნდაც ასეთი პირობა არ იყოს წაყენებული, თუკი თავს იჩენს სერიოზული მიზეზები, ქალს უფლება აქვს, განქორწინების მოთხოვნით სასამართლოს მიმართოს.

გამომდინარე აქედან, დაუფიქრებელი განქორწინებების თავიდან ასაცილებლად, ქალმა და მამაკაცმა ერთმანეთის ფასი უნდა იცოდნენ და ერთობლივად შეეცადონ ბედნიერი ქორწინების დაცვას. ცხოვრების, მეგობრობის ბედნიერი დღეები, ლამაზი და ტკბილი მოგონებები, წრფელი მხიარულება, სიმშვიდე და ხა-





ლისი-ყველაფერი ეს მხოლოდ ღვთიურ ჩრდილში შეიძლება განხორციელდეს. ეს კი ორივე მხარის უზენაესი ალლაჰის მიმართ მონა-მსახურეობრივი განწყობით, ერთმანეთის მიმართ თავდადებითა და გულწრფელობით გამოვლინდება. წმინდა ჰადისში ნაბრძანებია:

*„თუკი ვინმე ღამით მეუღლეს გააღვიძებს და შემდეგ ორივე ერთად ან ცალკ-ცალკე ორ მუხლ ნამაზს ილოცავენ, ასეთი ვინმე ღმერთის ხშირად მხსენებლ ქალებად ან მამაკაცებად დაიწერებიან.“ (ებუ დავუდ, თატავვვუ 18,ვითირ 13)*

*„ალლაჰმა დალოცოს ის მამაკაცი რომელიც, ღამით ადგება ნამაზს ილოცავს და ცოლსაც დაუძახებს, თუ არ გაიღვიძებს, სახეზე წყალს შეასხურებს და გააფხიზლებს. აგრეთვე, ალლაჰმა დალოცოს ის ქალი რომელიც, ღამით ადგება ნამაზს ილოცავს, შემდეგ კი მეუღლესაც დაუძახებს, თუ არ გაიღვიძებს სახეზე წყლის შესხურებით ძილს დაუფრთხობს.“ (ებუ დავუდ, თატავვუ 18,ვითირ 13)*

წმინდა ჰადისიდან ნათელი ხდება შემდეგი რამ:

ბედნიერი ოჯახისთვის აუცილებელია:

**1. ორივე მხარის ურთიერთგულწრფლობა,**

**2. ერთმანეთის ღვთისმოსაობისკენ წახალისება.**







***კითხვა: თუკი საჭიროება მოითხოვს, არსებობს ისეთი სამაგალითო და იდეალური ოჯახი, რომელშიც ეს ყველაფერი ერთადაა თავმოყრილი?***

რა თქმა უნდა, უამრავი მაგალითის მოყვანა შეიძლება. მაგრამ ყველა ასეთ მაგალითს წინ, უკეთილშობილესი მუჰამმედის ﷺ მიერ შექმნილი ბედნიერი, სანიმუშო და უაღრესად იდალური ოჯახი უსწრებს.

ვინაიდან, იგი ისევე როგორც სიცოცხლის ყოველ ეტაპზე ამ საკითხშიც საუკეთესო მაგალითია. წმინდა შუამავალმა ﷺ, ოჯახის ბედნიერებისა და სიმშვიდის თვალსაზრისით, მთელი კაცობრიობისთვის სანიმუშო კერა შექმნა და ყოველმხრივ წუნდაუდებელი, ბარაქიანი და ნაყოფიერი ცხოვრება აჩვენა. ანუ ის ბედნიერი ოჯახის როგორც სანიმუშო მეუღლის, ასევე უნაკლო მამის მაგალითია. მართლმორწმუნეთა მადლმოსილი დედა ძვირფასი ხატიჯე კი სანიმუშო და საუკეთესო დედის ნიმუშია. რა თქმა უნდა, სხვა მართლმორწმუნე დედებიც ასევე სამაგალითონი არიან. მოკლედ მის მიერ შექმნილ ოჯახში მცირე წუნსაც კი არ ჰქონია ადგილი. რაღა თქმა უნდა, რაღაც პრობლემები დრო და დრო მის ოჯახშიც იჩენდა თავს. მაგრამ მისი მაღალი მორალია და იდეალური პიროვნულობის წყალობით ყოველივე კეთილად და მადლიანად მოგვარებულა. გარდა ამისა, მან მთელ უმმეთს მისცა რჩევები იმის შესახებ, თუ როგორ უნდა მოვიქცეთ ასეთი პრობლემების წარმოშობის დროს.

ამ თვალსაზრისით შუამავლის ﷺ ოჯახი, მისი უპი-





რატესი ადამიანობის მსგავსად, ყველაზე იდეალური და სამაგალითო კერაა.

უკეთილშობილესი შუამავლის ﷺ კერა, იმდენად მშვიდი და სილამაზით აღსავსე  იყო, მიუხედავად იმის, რომ მის ოჯახში ბევრჯერ თბილი კერძიც კი არ მზადდებოდა, იქ მაინც სრული ბედნიერება სუფევდა. ამასთანავე, იმ მადლმოსილ და წმინდა ოჯახში მეუღლეების ოთახები ძალიან პატარა და ვიწრო იყო. თუმცა იმ საოცრად ბედნიერი ოჯახის ყველაზე გემრიელი სარჩო, კმაყოფილება, მოთმინება და მორჩილება მუდამ იგრძნობოდა. ალლაჰის უსაყვარლესი შუამავლის ოჯახური ცხოვრების სტილს მისი მეუღლეების გულები სანიმუშო ურთიერთდამოკიდებულებითა და სიყვარულით აღევსო. ვერცერთ ქალს თავისი მეუღლე ისე ვერ ეყვარება, როგორც მართლმორწმუნე დედებს უკეთილშობილესი შუმავალი უყვარდათ. ანალოგიურად ვერცერთ ქმარს, ცოლი ისე ვერ ეყვარება როგორც შუამავალს-თავისი მეუღლეები. ვერცერთ შვილს ისე ვერ ეყვარება მამა, როგორც კეთილშობილ ფატიმას თავისი მამა უყვარდა და ვერცერთ მამას ისე ვერ ეყვარება თავისი შვილ, როგორც შუამავალს ფატმა უყვარდა.

ალლაჰის უკეთილშობილესი შუამავალი ﷺ მეუღლეებთან დამოკიდებულებაში, რომელნიც მართლმორწმუნეთა დედების სტატუსს ატარებენ, სამართალს უდიდეს მნიშვნელობას ანიჭებდა. ამ საკითხთან დაკავშირებით შეძლებისდაგვარ მზრუნველობას იჩენდა, მაგრამ უნაკლო სამართლის დამყარების სიძნელეს აღიარებდა და უზენაეს ალლაჰს ასეთი ვედრე-





ბით მიმართავდა.

*„ჩემო გამჩენო! ჩემდაუნებურად შეიძლება ერთი, მეორეზე უკეთ შემიყვარდეს. ვიცი, რომ ეს უსამართლობა იქნება. ჩემო გამჩენო, შეუძლებელ საკითხებში შენს წყალობას ვაფარებ თავს!“*

**ოჰ, ყოვლისშემძლე გამჩენო! ჩვენ და ჩვენი ოჯახები, შენს მონა-მსახურად და საყვარელ ღვთისმოსავად გაგვხადე. ოჯახები საწუთროს, ბედნიერების სამოთხედ გადაგვიქციე. ნუ გვიქცევ მას ამქვეყნიურ სატაჯველ ჯოჯოხეთად!**

**ამინ!**

# 1





# ოჯახში ქალის
# ყურადსაღები საკითხები



*„როდესაც ღვთისმოსავ ქალს ქმარი სახეზე შეხედავს, მას სიხარულს მიანიჭებს, მის კანონიერ სურვილებს შეასრულებს და ოჯახის როგორც ქონებას ასევე უმწიკვლობასაც დაიცავს, ამით ალლაჰის კმაყოფი-ლებასმოიპოვებს. დაიცვას“.*

*(იბნი მაჯე ნიქაჰ, 5-1857)*

***კითხვა: რა საკითხებს უნდა მიაქციოს ოჯახში ყურადღება ქალმა, რათა შეძლოს სრულფასოვანი სიმშვიდისა და ბედნიერების უზრუნველყოფა?***

ქალებმა უპირველესად ღვთისმსახურებასა და ღვთისმოსაობას უნდა მისდიონ, დიდი ყურადღება უნდა მიაქციონ ჰალალსა და ჰარამს.

ოჯახში ქალის ღვთისმოსაობა იმდენად უნდა იგრძნობოდეს, რომ მეუღლეს, შვილებს, ნათესავებს და მეზობლებსაც კი უნდა ახალისებდეს. ღვთისმოსავი ქალი სამოთხის ის ყვავილია, რომელიც ირგვლივ ბედნიერების სურნელებას აფრქვევს.

უზენაესი ალლაჰის მიმართ გულწრფელი მსახურების შემდეგ, ქალის უპირველესი მოვალეობა მეუღლისა და ოჯახის წევრების ბედნიერებისთვის ზრუნვაა. ქალი, რომელიც, მეუღლის კმაყოფილებასა და ოჯახის ბედნიერებას ჩრდილქვეშ არ მოაქცევს, უზენაესი ალლაჰის კმაყოფილებას მოიპოვებს. უკეთილშობილესი შუამავალი ბრძანებს:

„როდესაც ღვთისმოსავ ქალს ქმარი სახეზე შეხედავს, მას სიხარულს მიანიჭებს, მის კანონიერ სურვილებს შეასრულებს და ოჯახის როგორც ქონებას ასევე უმწიკვლობასაც დაიცავს, ამით ალლაჰის კმაყოფილებასმოიპოვებს. *(იბნი მაჯე, ნიქაჰი 5-1857)*

მაშ ასე, ქალმა ყველა გზას უნდა მიმართოს, რათა ქმრის კმაყოფილება მოიპოვოს.





*კითხვა: თუ საკითხს უფრო ღრმად გავაანალიზებთ, ქალმა ყოველდღიურ ოჯახურ ცხოვრებაში რას უნდა მიაქციოს ყურადღება?*

ოჯახში ქალმა, უპირველეს ყოვლისა, საკუთარ თავს უნდა მიაქციოს დიდი ყურადღება. სუფთა, კოხტა და მოწესრიგებული უნდა იყოს. ნებისმიერი მამაკაცისთვის უსუფთაო ჩაცმულობა, წანწალი და დაუდევრობა საკმარისია იმისათვის, რომ მან ცოლზე წარმოდგენა დაკარგოს. ოჯახში ქმრის მოუწონარი ყოველგვარი საქციელისგან თავი შორს უნდა დაიკავოს. როდესაც მამაკაცი ოჯახში იმას ვერ პოულობს, რასაც ეძებს, აკრძალულ ადგილებში იწყებს სიარულს, ანუ ცდილობს სიმშვიდე ოჯახს გარეთ იპოვოს და ეს საბოლოო ჯამში ოჯახის ბედნიერებას ჩრდილში მოაქცევს. ამიტომაც ქალი ოჯახში მრავალფეროვანი ყვავილების სურნელებით შემკული თაიგული უნდა იყოს. ქმარს ბედნიერებასა და სიმშვიდეს უნდა უზიარებდეს. საღამოს მეუღლის სახლში დაბრუნების საათები უნდა ენატრებოდეს. ქმარი სახლში იძულებით და ზიზღით არ უნდა ბრუნდებოდეს.

ღვთისმოსავმა ქალმა, მეუღლე სახლიდან წასვლის დროს უნდა დალოცოს და ლამაზი სიტყვებით უნდა გააცილოს, ხოლო საღამოს სახლში დაბრუნების დროს მას კარებში უნდა შეეგებოს. მთელი დღის განმავლობაში შესრულებული საშინაო საქმეებით თუნდაც დაღლილი იყოს, ეს არ უნდა შეიმჩნიოს და ქმრის გვერდით შუბლი არ უნდა შეკრას. მეუღლის პრობლემები უნდა გაიზიაროს და მას დაღლილობისაგან განტვირთვაში უნდა დაეხმაროს.





ზედმეტი ეჭვიანობით, არასაჭირო წუწუნითა და ჩივილით ცოლ-ქმარმა ერთმანეთს ხასიათი არ უნდა გაუფუჭოს. ამ საკითხთან დაკავშირებით კეთილშობილ ასჰაბთაგან უმმუ სულეიმის მიერ მეუღლის მიმართ გამოჩენილი ხასიათი რაოდენ ლამაზი და მისაბაძი მაგალითია. მიუხედავად იმისა, რომ შვილი ჰყავდა გარდაცვლილი, ამ დიდმა მწუხრებამ ქმარზე მომსახურება და ყურადღების გამოჩენა ვერ დააბრკოლა. გადმოცემის თანახმად, ებუ ტალჰას მძიმე ავადმყოფი შვილი, მაშინ გარდაიცვალა, როდესაც იგი სახლში არ იმყოფებოდა. როდესაც უმმუ სულეიმმა დაინახა, რომ შვილი გარდაიცვალა, იგი განბანა და სუდარაში შეახვია. შემდეგ ოჯახის წევრები დაარიგა, ფრთხილად იყავით და ებუ ტალჰა რომ მოვა, შვილის გარდაცვალების შესახებ, სანამ მე თვითონ არ ვეტყვი, არავის სიტყვა არ დაგცდეთო! როცა ებუ ტალჰა შინ დაბრუნდა მეუღლეს ჰკითხა:

- უმმუ სულეიმ, ბავშვი როგორ არის?

- ბავშვს ტკივილები მოეხსნა, მგონი ახლა ტკბილად ძინავს.

ამის შემდეგ მეუღლეს ვახშამი მოუმზადა, ებუ ტალჰამ საჭმელი გემრიელად მიირთვა და ორივემ ერთად დაიძინეს. როდესაც გათენდა და ებუ ტალჰა ისევ სახლიდან წასვლას აპირებდა, ჭკუამახვილმა და წინდახედულ ქალმა, უმმუ სულეიმმა მეუღლეს უთხრა:

- ებუ ტალჰა, მეზობლის საქციელს შეხედე, რა გააკეთა! ამასწინათ ამანათი მთხოვა, მივეცი, გამოიყენა,





მაგრამ როცა ვთხოვე, ჩემი მიბარებული ამანათი უკან დაებრუნებინა, ცივად შემომხედა და მაგრძნობინა, რომ მისი უკან დაბრუნება აღარ სურდა .

-ებუ ტალჰამ მიუგო:

- როგორ შეიძლება ასე, ცუდად მოქცეულა.

ამ სიტყვების გაგონების შემდეგ უმმუ სულეიმემ მეუღლეს უთხრა:

- ებუ ტალჰა! შენი ვაჟიც უზენაესი ალლაჰის ამანათი იყო. მან იგი გუშინ უკან დაიბრუნა.

ტალჰა გაოცდა, გაჩუმდა, შემდეგ კი თქვა:

- ჩვენ ალლაჰმა გაგვაჩინა და უეჭველია მას დავუბრუნდებით! – შემდეგ, როცა ნამაზის სალოცავად მეჩეთში წავიდა, ყველაფერი ალლაჰის უკეთილშობილეს შუამავალს ﷺ მოუყვა.

წმინდა შუამავალმა შემდეგნაირად დალოცა ისინი: „უზენაესმა ალლაჰმა დაგილოცოთ წუხანდელი ღამე“. შუამავლის ﷺ ამ ვედრების შემდეგ არ გასულა ერთი წელი, რომ ყოვლისშემძლე ღმერთმა მათ ისევ ვაჟიშვილი უწყალობა. ახალშობილ ბიჭს უკეთილშობილესმა შუამავალმა ფინიკის ხურმა შეაჭამა და სახელად აბდულლაჰი დაარქვა. შუამავლის ﷺ მადლმოსილი ვედრების წყალობით, ერთი გადმოცემის თანახმად, აბდულლაჰს ცხრა ან შვიდი შვილი შეეძინა, ყოველივე მათგანი ჰაფიზი გახდა და ყურანს შესანიშნავად კითხულობდნენ. *(ბუჰარი, ჯენაიზ 42, აქიქა 1; მუსლიმ, ედებ 23; ფეზაილუს საჰაბე 107)*





*კითხვა: ღვთისმოსავმა ქალმა, წყნარი და სიმშვიდით აღსავსე ოჯახისთვის, ქმართან ურთიერთობის საკითხებში, გარდა ზემოთხსენებულისა, კიდევ რა სახის სიფაქიზე და დახვეწილობა უნდა გამოიჩინოს?*

მეუღლე უყურადღებოდ არასოდეს უნდა დატოვოს. ოჯახის წევრებს შორის არავითარ შემთხვევაში მეორე პლანზე არ უნდა დააყენოს. მამაკაცი, თავისი ბუნებიდან გამომდინარე, ქალის სხვაგვარად მოქცევას ვერ შეურიგდება.

ვინმეს კმაყოფილება რომ მოიპოვო, მას კარგად უნდა იცნობდე. გამომდინარე აქედან, ცოლმა ქმარი კარგად უნდა შეიცნოს, მისი იდეალები, ინტერესის სფერო და გრძნობები უნდა გაიზიაროს. ამის საპასუხოდ მამაკაციც ცოლის მიმართ ანალოგიურად უნდა მოიქცეს. თუკი ამას არ მიექცევა სათანადო ყურადღება მაშინ, ცხოვრებისეული მეგობრობის ბუნებრივი **მოთხოვნილებები, ურთიერთობა, საერთო საკითხები და გაზიარებები,** თანდათან შემცირდება და წყვილებიც ერთმანეთს ნელ-ნელა დაშორდებიან. თუ ამის დასაძლევად საჭირო ზომები დროულად არ იქნება მიღებული, გარკვეული დროის შემდეგ ურთიერთობა ისეთ სახეს მიიღებს, რომ წყვილებს შორის სიყვარულის ადგილს სიძულვილი დაიკავებს. ამის ყველაზე ცუდი დრო მოხუცებულობაა. ერთად გატარებული წლების მანძილზე ერთმანეთის შეუცნობლობა, მოხუცებულობის დროს მწუხარე მარტოობაში, დაუბრუნებელ





მონატრებასა და სინანულშია გადაზრდილი.

ქალმა მეუღლეს კეთილ და კანონიერ საქმეებში მხარი უნდა დაუჭიროს და დაეხმაროს. ქმრის ნათესავებს პატივისცემით უნდა ეპყრობოდეს. არჩევანისა და თავგანწირვის მდგომარეობაში თუ ჩავარდება, უპირატესობა ქმრის მხარეს უნდა მიანიჭოს.

როგორც ვიცით და ვხედავთ, ცხოვრება სურპრიზებითაა სავსე. შესაძლებელია, ოჯახს უბედურება და მწუხარება დაატყდეს თავს, ამ დროს ცოლი ქმარს გვერდში უნდა ამოუდგეს და მას ტვირთი შეუმსუბუქოს.

უზენაესი ალლაჰის საყვარელ შუამავალს ﷺ, პირველი მეუღლის, ძვირფასი ჰატიჯეს, მოთმინება, გაგება, მორჩილება და თავგანწირვა მთელი ცხოვრება არ დავიწყებია და მას ყოველთვის კეთილად მოიხსენებდა.

მოკლედ, ადამიანებს თვისტომნი უნდა უყვარდეთ, რათა ისინი სხვებმაც შეიყვარონ. სხვებს უნდა აფასებდნენ, რათა დაფასებულნი იქნენ. თავგანწირული უნდა იყო, რათა სანაცვლოდ სიკეთე და პატივისცემა მიიღო. მაგრამ ოჯახში ყოველივე ეს, თავდაპირველად, ქალისგან უნდა მომდინარეობდეს. ბუნებრივია, რომ გონიერი ქალი, მეუღლეს თავს შეაყვარებს და ბედნიერებისკენ მიმავალი გზის გამკვლევი გახდება. წმინდა ჰადისში ნაბრძანებია:

*„ის ქალი, რომელიც ისე გარდაიცვლება, რომ ქმარი მისგან კმაყოფილი იქნება, სამოთხეში შევა“. (თირმიზი, რადა, 10; გარდა ამისა იხილეთ. იბნი მაჯე, ნიქაჰი, 4)*





ეს წმინდა ჰადისი როგორც ღვთისმოსავი ქალის მიერ ქმრის კმაყოფილების დროს მიღებულ ჯილდოს გვაცნობებს, ასევე ოჯახში მამაკაცის როლსა და ქალის ზნეობაზე ამახვილებს ყურადღებას.

ქმარმა მუშაობის დროს ყურადღება უნდა მიაქციოს იმას, მონაგები ჰალალი არის თუ არა. ცოლსა და შვილებს, რომელთაც არ იციან შემოსავლის წყარო, უნდა გაუფრთხილდეს და მათ სეჭვო რამეები არ უნდა მიართვას.

კეთილშობილი შუამავალი ﷺ სხვა ჰადისში შემდეგნაირად ბრძანებს და მიგვითითებს, თუ რას უნდა მივაქციოთ დიდი ყურადღება:

„ადამიანის სილამაზე რწმენაში, მოწიფებულობა და ღირსება გონიერებაში, გვარიშვილობის სილამაზე კი ზნეობაშია დაფარული“.

ღვთისმოსავი ქალი არა მარტო მეუღლის დაფასებითა და პატივისცემით უნდა შემოისაზღვროს, არამედ მეუღლის ნათესავებისა და მეგობრების მიმართაც, კანონის ფარგლებში, სიახლოვე უნდა გამოიჩინოს. ვინაიდან ქალს ასეთი საქციელი მეუღლის კმაყოფილებას მოაპოვებინებს. მაგრამ არსებობს ერთი სათუთი საკითხი, რომელიც ისლამის კანონების დაცვას ემსახურება. როდესაც ქალი სახლში მარტო იქნება, ისეთი ვინმე არ უნდა მიიღოს, ვისთანაც რელიგიით ქორწინება არ ეკრძალება. სუფთა და ლამაზი სათვალე არავინ უნდა გაიკეთოს და შარიათით აკრძალული კედელი არ დაანგრიოს. განსაკუთრებით ქალი ამ ლაქისაგან აბსოლუტურად დაცული უნდა იყოს.





რადგან ქალი თეთრ, ქათქათა ტანსაცმელს ჰგავს, მასზე სულ პატარა ლაქაც კი ადვილად შესამჩნევია. უკეთილშობილესი შუამავალი ﷺ, ეჭვისმომგვრელ მდგომარეობისგან შორს დგომისკენ მოგვიწოდებდა და ბრძანებდა: *„ნუ გაჩერდებით იქ, სადაც თქვენი ყოფნა ეჭვს გამოიწვევს“.*

ერთხელ, ღამით, უზენაესი ალლაჰის შუამავალი ﷺ მეუღლესთან ერთად სადღაც მიდიოდა, გზად ორი ანსარი შემოხვდათ. უკეთილშობილესი შუამავალი ﷺ ისე მოიქცა, თითქოს, გვერდით მყოფ ვინმეს (მეუღლეს) ანსარებს აცნობდა.

- ეს, მართლმორწმუნეთა დედა, საფიე ბინთი ჰუეიეა.

ანსარებიც აპირებდნენ რაღაცის თქმას, მაგრამ შუამავალმა ﷺ განაგრძო:

*„ეშმაკი ადამიანის სხეულში სისხლივით, შეუჩერებლად მოძრაობს. ვშიშობ, თქვენს გულში რაიმე ბოროტება ან ეჭვი არ გააჩინოთ.“ (ბუჰარი, ითიყაფ 11; მუსლიმ, სელამ 23-25)* ასე მან, ადამიანებში, ეჭვის გამომწვევ მიზეზზე მიუთითა.

ქალი შარიათით დაშვებულ საქმეებში მეუღლეს ყოველთვის გვერდით უნდა დაუდგეს, რათა ქმარმა მისგან ნუგეში იგრძნოს და ურთიერთშორის ენთუზიაზმი გამყარდეს. როგორც ცნობილია, ურთიერთგაზიარებით სიკეთე და სილამაზე იზრდება, ხოლო დარდი და წუხილი კი მცირდება. წყვილებმა არასოდეს უნდა დაივიწყონ, რომ ისინი წუთისოფელსა და საიქიოში





მოგზაურობისას ერთმანეთის განუყრელი მეგობრები არიან. თავდაპირველად, ორივე მათგანი დამოუკიდებლად ცხოვრობდნენ, მაგრამ ქორწინების შემდეგ, უკვე საერთო ბედქვეშ იყრიან თავს. ამის შემდეგ უკვე ვალდებული არიან ყველა სიტუაციაში ერთმანეთს გვერდით დაუდგნენ და ყურადღება მიაქციონ. თუკი ერთ მათგანს ფეხი დაუცდება, მეორე მისი ხელჯოხი უნდა იყოს და წამოდგომაში დაეხმაროს.

ქალი, მამაკაცის ქცევებს სისტემატურად უნდა აკვირდებოდეს და თუ შეამჩნევს, რომ იგი რომელიმე საკითხში ღიზიანდება, ვითარება კამათამდე არ უნდა მიიყვანოს. ვინაიდან სერიოზული და ხანგრძლივი კამათი, ურთიერთსიყვარულსა და ურთერთპატივისცემას მნიშვნელოვნად დააზარალებს და ოჯახს საფრთხეში ჩააგდებს. ასეთ შემთხვევებში ქალებს, ქმრების წინაშე ზრდილობიანად მოქცევისაკენ მოვუწოდებთ. ბოლოს, როდესაც პრობლემური დრო წარსულს ჩაბარდება, ქმარიც მიხვდება თავის შეცდომას და ცოლის წინაშე თავაზიანი გახდება. წინააღმდეგ შემთხვევაში ქმარი, მიუხედავად იმისა, რომ მაშინ ცდებოდა, ვერ მიხვდება თავის უსამართლობას და ამ დროს მათ შორის მყოფი ეშმაკი ისარგებლებს მისთვის ხელსაყრელი სიტუაციით და სიყვარულით აღსავსე გულებში სიძულვილსა და მტრობას დათესავს.

არსებობს წყვილებს შორის უფრო მეტად საყურადღებო, კიდევ ერთი, საკითხი. ეს ზედმეტი უნდობლობა და ეჭვიანობაა. ერთერთი რამ, რაც ადამიანებს აწუხებს და მოსვენებას არ აძლევს ერთმანეთის მიმართ უნდობლობაა. თუკი, აღნიშნულ საკითხებთან დაკავ-





შირებით მნიშვნელოვანმა პრობლემებმა იჩინა თავი, ურთიერთდადანაშაულებამდე ერთად უნდა დასხდნენ და მოლაპარაკებას შეეცადონ. არავითარ შემთხვევაში უმნიშვნელო წვრილმანი არ უნდა გააზვიადონ და გამოუვალ პრობლემად არ აქციონ.

ადამიანებს, მოვლენების წინაშე, შეუძლიათ, თავიანთი შორსმჭვრეტელობა, ინტუიცია და მოსაზრება დააფიქსირონ, მაგრამ არ არის გამორიცხული გულმავიწყობასა და შეცდომებსაც ჰქონდეს ადგილი. როდესაც ქალი შეამჩნევს, რომ ქმარი რჩევა-დარიგებას და თანადგომას საჭიროებს, სრული გულწრფელობით უნდა აგრძნობინოს, რომ მას გვერდში უდგას. ასეთ ვითარებაში უნდა ეცადოს, რაც შეიძლება საუკეთესო წინადადება შესთავაზოს და მისი უახლოესი მესაიდუმლე იყოს. არასოდეს უნდა დავივიწყოთ, რომ ქალი და მამაკაცი, ორივე ერთი მთლიანობაა. აქვე უნდა აღინიშნოს ისიც, რომ მართლმორწმუნეთა დედებს, უკეთილშობილესი შუამავლის მეუღლეებს, დრო და დრო თავიანთი მოსაზრებებით შუამავლის დასახმარებლად თავი არ დაუზოგავთ. მაგალითად, ჰუდეიბიეს შეთანხმების შემდეგ საჰაბეები შედგენილი შეთანხმების, მუხლების გამო უკმაყოფილო დარჩა. გამომდინარე აქედან, შუამავალმა ბრძანების სისრულეში მოყვანისაგან თავი შეიკავა, რის გამოც ძალიან მოწყენილი იყო. მაშინ, მის გვერდით მყოფმა ძვირფასმა უმმე სელემემ იგი ანუგეშა და ურჩია, ბრძანების მუხლები დაუყოვნებლივ სისრულეში მოეყვანა. რადგან ხედავდა, რომ იმ შემთხვევაში, თუკი შუამავალი თმას არ შეიჭრიდა და იჰრამიდან გამოსვლის ბრძანებას





თავად არ შეასრულებდა, შესაძლო იყო ჰუდეიბიეს გადაწყვეტილება შეცვლილიყო და ამის გამოც საჰაბეები ლოდინს აგრძელებდნენ. ვინაიდან ისინი, თავიანთი ბუნებიდან გამომდინარე, იმ მომენტისათვის ჰუდეიბიეს გადაწყვეტილებების სიბრძნეში ვერ იყვნენ გათვითცნობიერებულნი. ბოლოს, როგორც იქნა, მართლმორწმუნეთა დედის საოცრად გონებამახვილური რჩევის გათვალისწინებით, შუამავალმა თმა შეიჭრა და იჰრამიდან განთავისუფლდა. ამის მხილველი საჰაბეები მაშინვე იჰრამიდან განთავისუფლდნენ. ამგვარად აღნიშნული საკითხი უსიამოვნო შედეგების გარეშე გადაწყდა. გარდა ამისა, აღსანიშნავია ის უმნიშვნელოვანესი ფაქტი, რომ როცა ალლაჰის წმინდა შუამავალს ﷺ პირველი ზეშთაგონება გარდმოევლინა, მაშინ ძალიან შეწუხებული და შემკრთალი იყო. მისი მანუგეშებელი მხოლოდ მართლმორწმუნეთა დედა ძვირფასი ჰატიჯე გახლდათ. მან მეუღლის დარდი და წუხილი გაიზიარა. წმინდა შუამავალს ვარაყა იბნ ნევფელთან შეხვედრაში დაეხმარა, რამაც იგი შიშსა და წუხილს გადაარჩინა.

ამასთან ერთად, ისლამის ისტორიაში კეთილშობილი ომარის შესახებაც მსაგვსი მაგალითი არსებობს. ერთხელ ის მეჩეთში ქალების მიერ დიდი რაოდენობით მიჰრის მოთხოვნის საკითხს განიხილავდა, იგი აღნიშნავდა, რომ ეს საკითხი ქორწინებებს აფერხებდა და ბევრისთვის შეუძლებელს ხდიდა. ამიტომაც კეთილშობილ ომარს უნდოდა მიჰრის რაოდენობა სტაბილური და ყველასთვის ხელმისაწვდომი გაეხადა. მაგრამ ამ დროს უკანა რიგებიდან ქალი წამოდგა





და პროტესტის ნიშნად, წმიდა აიათი *(სურა ნისა აიათი, 20)* შეახსენა, სადაც ნაბრძანები არის, რომ ქალებს უფლება აქვთ მათთვის სასურველი რაოდენობის მიჰრი მოითხოვონ. გამომდინარე აქედან, კეთილშობილი ომარი შეცდომას მიხვდა და წარმოთქვა:

„იმ ქალმა სწორად აღნიშნა, ომარი შეცდა.“- შემდეგ კი თავისი მოსაზრება შეცვალა.

მაგრამ აქვე, კიდევ ერთი მნიშვნელოვანი საკითხი არსებობს. ქალი ნებისმიერ საკითხთან დაკავშირებით აზრის გამოხატვისას, რაოდენ მართალიც უნდა იყოს მისი მოსაზრება, სიამაყეს უნდა განერიდოს. ქალი, როდესაც ქმარს ამა თუ იმ საკითხთან დაკავშირებით აზრს ან ფიქრებს უზიარებს, არავითარ შემთხვევაში პატივისცემის საზღვრებს არ უნდა გასცდეს. ქმარს რჩევა-დარიგების მიმცემ ქალად არ უნდა წარმოუდგეს. რადგან მამაკაცებს ქალებისგან რჩევა-დარიგების მოსმენა არ სიამოვნებთ. ერთი სიტყვით ღვთისმოსავმა ქალმა კარგად იცის, ალლაჰის მიერ მისთვის ბოძებული გამჭრიახობა ქმრის წინაშე როდის და როგორ უნდა გამოიყენოს.

ქალს უნდა შეეძლოს ქმრის სულში ჩაწვდომა. გარდა ამისა, ქალმა მეუღლე არავითარ შემთხვევაში სხვების თანდასწრებით არ უნდა გააკრიტიკოს, რჩევა დარიგებების მიცემას არ უნდა შეეცადოს. ქმარი რაოდენ დამნაშავეც უნდა იყოს, მისი სხვების წინაშე შერცხვენა და ნაკლის სააშკარაოზე გამოტანა დიდი შეცდომაა. ანალოგიურად მოქცევა მამაკაცსაც ევალება. გამომდინარე აქედან, წმინდა აიათში უზენაესი





ალლაჰი ბრძანებს:

***„ისინი სამოსელია თქვენი და თქვენ ხართ სამოსელი მათი."*** *(სურა ბაყარა, აიათი 187)*

ქალის მიერ თავისი მეუღლის წინაშე სხვა მამაკაცის შექება შეცდომაა. ცოლმა ქმარს არავისთან, მეუღლის მშობლებთანაც კი არ უნდა უჩივლოს. ქმარი გამოუვალ სიტუაციაში არ უნდა ჩააგდოს. ცოლ-ქმარმა მათ შორის უთანხმოება ურთიერთმოლაპარაკებით უნდა მოაგვარონ და არავითარ შემთხვევაში კონფლიქტმა გარეთ არ უნდა გაჟონოს.

ყველა ჩვენგანი კარგად ვხედავთ, რომ ჩვენ ირგვლივ ბევრი დაოჯახებული წყვილი მოსალოდნელ ბედნიერებას ვერ პოულობს, რისი ძირითადი მიზეზი ცოლ-ქმრის ურთიერთდაუფასებლობაა. თუმცა შეიძლება ცოლ-ქმარი ერთმანეთის ამქვეყნიური სამოთხე ან კიდევ ჯოჯოხეთი იყვნენ. ის ქალი, რომელიც უზენაესი ალლაჰის წინაშე მონა-მსახურებას ასრულებს, მეუღლე კმაყოფილი ჰყავს და მის, შარიათით დაშვებულ, სურვილებს უნაკლოდ, სიამოვნებით ასრულებს, სამოთხის გზას ადგას.





### *კითხვა: რა სახის სამახარობლო ამბებს გვაუწყებს უკეთილშობილესი შუამავალი ﷺ ღვთისმოსავი ქალების შესახებ?*

*„მორწუნე ადამიანი, თავისი ღვთისმოშიშობის შემდეგ ყველაზე მეტ სიკეთეს ღვთისმოსავი ქალისგან ნახავს. ასეთ ქალი ქმრის მოთხოვნისადმი მორჩილებას გამოხატავს, მასზე შეხედვა გაახარებს, რაღაცის გაკეთება-არგაკეთების შესახებ თუ დააფიცებს, ქალი მას შეასრულებს და ქმარს ფიცის პასუხისმგებლობისგან გადაარჩენს. თუ იგი მეუღლისგან სადმე შორს წავა, ქალი, როგორც საკუთარ ნამუსსა და ღირსებას დაიცავს, ასევე ქმრის ქონების მიმართ სამრთლიანი იქნება". (იბნი მაჯე, ნიქაჰი 5-1857)*

*„საუკეთესო ქალია ის, რომელიც მეუღლის მიმართ მორჩილი, ხოლო შვილების მიმართ კი გულისხმიერია".*

*„წუთისოფელი წარმავალი სარგებლის ადგილია, მისგან საუკეთესო და სასარგებელო არსება მორწმუნე ღვთისმოსავი ქალია." (მუსლიმ, რადა, 64; გარდა ამისა იხილეთ: ნესაი ნიქაჰი. 15; იბნი მაჯე, ნიქაჰ, 5)*

ძვირფასი სევბანი გადმოგვცემს:

***„მაშ აუწყე მათ, წამება მწარე, რომელნიც ოქროსა და ვერცხლს მხოლოდ აგროვებენ და მას ალლაჰის გზაზე არ ხარჯავენ".*** *(სურა თევბე, აიათი, 34)* როდესაც აღნიშნული აიათი უკეთილშობილეს შუამავალს ﷺ ზეშთაეგონა, მაშინ მასთან ერთად ლაშქრობაში ვიმყოფებოდით. ამ დროს ზოგიერთმა თანამიმდევარმა თქვა:





რადგანაც ოქროსა და ვერცხლის შესახებ ზეშთაგონება მოვიდა, მას აღარ დავაგროვებთ და წყალობად გავცემთ. ნეტა ვიცოდეთ სხვა რა სახის ქონების დაგროვებაა საუკეთესო და ის შევიძინოთ! ამის გაგონებაზე წმინდა შუამავალმა ﷺ ბრძანა:

*„ყველაზე ძვირფასი, რასაც შეიძლება ადამიანი ფლობდეს, ღმერთის მხსენებელი ენა, მადლიერების გამომხატველი გული და მეუღლის (რწმენაში) დამხმარე, ღვთისმოსავი ქალია.“ (თირმიზი, თეფსირი 9-9)*

***კითხვა: დღემდე, უამრავი მატერიალური პრობლემა და ხიფათი გამოვცადეთ და ამჟამადაც განვიცდით. ოჯახში ქონების მფლობელობა -არამფლობელობის შესახებ ყურადღება რას უნდა მიექცეს, რათა ამან ოჯახის ბედნიერებაზე უარყოვითი ზეგავლენა არ მოახდინოს, მას ზიანი არ მიაყენოს?***

უპირველესად, ადამიანებმა საკუთარ მოთხოვნილებებს უნდა გაუწიონ კონტროლი. ანუ ეკონომიური შესაძლებლობის შესაბამისად უნდა შეეცადონ ცხოვრებას და რაც თვალში მოხვდებათ, ყველაფრის ხელში ჩაგდების სურვილით არ უნდა იყვნენ შეპყრობილნი. ვინაიდან, ადამიანს ასეთი საქციელი საბოლოოდ დიდი ტვირთის ქვეშ მოაქცევს, რაც ოჯახის უბედურებას გზას გაუხსნის. დღესდღეობით თანდათანობით გავრცელებული საკრედიტო ბარათებისა და განვადებების საშუალებები ისეთ იმიჯს ქმნის მოსახლეობაში, რომ თითქოს, ამ გზით უფრო ადვი-





ლია ყველაფერ იმის ყიდვა, რისი შეძენაც პირდაპირი გადახდით ძნელია. გამომდინარე აქედან, ადამიანები ვარდებიან პროცენტისა და დავალიანებების უფსკრულში, რის შედეგადაც ოჯახი გამოუვალ მდგომარეობაში ხვდება. უამრავი ბედნიერი კერა სწორედ ასეთი წინდაუხედავი მოქმედების შედეგად დანგრეულა ან დანგრევის პირას დგას. წყვილები, ეკონომიური მდგომარეობა თუნდაც საუკეთესო ჰქონდეთ, არამიზნობრივ ხარჯვას და ფლანგვას უნდა მოერიდონ. ეს ვალდებულება როგორც ქალს, ასევე მამაკაცსაც შეეხება. ღმერთმა ყველა დაიფაროს, მაგრამ არ გაგვაჩნია სიმდიდრის შენარჩუნების მტკიცე გარანტია, ამიტომაც არ არის გამორიცხული, დადგეს დრო სანანებელი გაგვიხდეს ის არამიზნობრივი ხარჯვა. უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანში ბრძანებს: ***„ახლობლებს, უპოვართ და გ ზად დარჩენილებს თავიანთი წილი მიეცით, ფრთხილად, მფლანგველთაგანი ნუ იქნებით. ვინაიდან არამიზნობრივად მხარჯველები ეშმაკის მეგობრები არიან. ეშმაკი კი ღვთის მიმართ მეტისმეტად უმადურია".*** *(სურა ისრა, აიათი, 26-27)*

თუკი ოჯახში, საჭმელ-სასმელი და ტანსაცმელი ზედმეტად გეჩვენებათ, მოძებნეთ უქონელნი და მათ მიეცით. ვინაიდან, უპოვართა და გაჭირვებულთა გულის მოგება, ოჯახს სარჩოს, ბარაქას, სიმშვიდესა და სიხარულს მიანიჭებს. ყოველთვის უნდა გვახსოვდეს, რომ ნებისმიერ დროს შეიძლება ისინი ჩვენს მდგომარეობაში, ჩვენ კი მათ მდგომარეობაში აღმოვჩნდეთ. წყალობის გაცემის შესახებ უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:





***„ვერასდროს მიაღწევთ ღვთისმოსაობას, თუ მოწყალებად არ გაიღებთ იმას, რაც გიყვართ*** *(და გეძვირფასებათ)****, ხოლო რასაც გასცემთ უეჭველად, ალლაჰმა უწყის იგი“.*** *(სურა ალი იმრანი, აიათი 92)*

ყოველთვის უნდა ვეცადოთ, რომ წყალობად გასაცემი რაიმე ისეთი იყოს, რომელსაც ჩვენს გულში გარკვეული ადგილი უჭირავს. თორემ მოსაზრება იმის შესახებ, რომ გადაგდებას სჯობს ვინმეს მაინც მივცეთ და იქნებ წყალობად ჩაგვეთვალოსო, არასწორია. წმინდა ჰადისში ამის შესახებ ნაბრძანებია:

*„წყალობის გამცემი თავდაპირველად ალლაჰს გადასცემს, შემდეგ კი ალლაჰის ხელიდან ღარიბის ხელში გადავა.“*

აქვე გასათვალისწინებელია შემდეგი საკითხიც, ოჯახში ეკონომიური ხარჯვა, უპირველესად ქალის მოვალეობაა. ის უნდა შეეცადოს, რომ ჩაცმა-დახურვის, ჭამა-სმის საკითხებში თავდაჭერილი, ყაირათიანი იყოს და მფლანგველობას მოერიდოს. ამ შემთხვევაში შემოსავალი რაოდენ მცირეც უნდა იყოს, ოჯახს ბარაქა და სიმშვიდე არ მოაკლდება. ამიტომაც ქალმა, როცა კერძის მომზადებას დაიწყებს, „ბესმელე“ უნდა წარმოთქვას და თითოეული პროდუქტი ეკონომიურად უნდა გამოიყენოს. გამომდინარე აქედან, ქალის, როგორც ოჯახის დიასახლისის, მიერ ზედმეტი ხარჯვისგან თავის არიდება ოჯახის ბედნიერების ერთ-ერთი მთავარი წყაროა. დღეს უკონტროლო ხარჯვას ბევრი ოჯახი ყურადღებას არ აქცევს, გამომდინარე აქედან, ყოველდღე ტონობით პური და უამრავი ყოველდღიური მოხმარების სურსათი ნაგავში იყრება, რაც ბა-





რაქის მოკლების უმთავრესი მიზეზია. ყოველთვის, როცა რაიმეს ვყიდულობთ, ყველაფერი ზომიერების ფარგლებში უნდა შევიძინოთ და შემდეგაც ოჯახში მის გამოყენებას ყურადღებით მოვეკიდოთ. ვინაიდან, თუ ოჯახში შემოსული რაიმე პროდუქტი გაუხარჯავად გაფუჭდება ან ნაგავში გადასაგდები გახდება, ამის მიზეზი დიასახლისი ანუ ქალი გახდება. ე. ი. მხოლოდ ქალს შეუძლია ყველაფერი ეს დააბრკოლოს და ზომიერების ფარგლებში ეკონომიურად და ყაირათიანად გამოიყენოს.

წლების წინ ქალები დახეული ტანსაცმლის დაკემსვას არ თაკილობდნენ და თუ თავად არ შეეძლოთ ამის გაკეთება, მაშინვე თერძთან მიჰქონდათ, აკეთებინებდნენ და ამგვარად ფლანგველობისგან თავს შორს იჭერდნენ. დღეს კი ქალების უმრავლესობა ამას თაკილობს და მაშინვე ახლის საყიდლად მიეშურება, რაც ძალიან ცუდი ქმედებაა და უზომო ხარჯვის მიზეზი ხდება.

ერთი სიტყვით, ქალების მოვალეობებისა და ბედნიერი ოჯახის შესახებ საუბარს, ერთ-ერთი ბრძნული გამონათქვამით დავასრულებ:

*ნათქვამია „ბუდეს დედა ჩიტი აკეთებსო“.*

სწორედ ეს არის ბედნიერი ოჯახის გარდაუვალი პრინციპი. თუკი ქალები მათზე დაკისრებულ მოვალეობებს პირნათლად შეასრულებენ, ოჯახი ამქვეყნიურ სამოთხეს დაემსგავსება. ასეთ ვითარებაში კი მამაკაცებს მხოლოდ ცოლებზე ზრუნვა და მათი დაფასებაღა რჩებათ.







### კითხვა: რა არის მამაკაცისთვის ყურადსაღები საკითხები ოჯახში ?

ოჯახური ბედნიერება ღვთისმოსავი მამის მმართველობაზეა დამოკიდებული. ასეთი მამა ისაა, ვინც ოჯახის საარსებო საშუალებებისა და აღზრდა-განათლების მიმართ ზედმიწევნით ყურადღებიანი და შინაურების მიმართ სამართლიანია. ამისათვის კი საჭიროა, რომ მამა იყოს განათლებული, გამჭრიახი, სხარტი, გამოცდილი, მოხერხებული, ზნეკეთილი და რაც მთავარია გულწრფელი მორწმუნე.

### კითხვა: გთხოვთ გაგვიმარტოთ, კონკრეტულად რა ევალება მამაკაცს როგორც ოჯახის მმართველს?

მამაკაცმა, სანამ დაქორწინების შესახებ გადაწყვეტილებას მიიღებს, უპირველეს ყოვლისა, ჰალალი საარსებო საშუალების მოპოვება უნდა შეძლოს. შემდეგ ისიც უნდა უზრუნველყოს, ვისთან ერთადაც ოჯახის შექმნას აპირებს. ჩვენი სარწმუნოება ოჯახის საარსებო საშუალებით უზრუნველყოფას მამაკაცს ავალდებულებს და ამიტომაც, მემკვიდრეობის გაყოფის დროს უფრო მეტ წილს მას აკუთვნებს. გამომდინარე აქედან, თუკი მამაკაცს საკუთარი თავის უზრუნველყოფის საშუალება გააჩნია, მაშინ შესაძლებელია, დაოჯახებისკენაც ნაბიჯი გადადგას. ხოლო იმ მამაკა-





ცის მხრიდან, რომელიც საკუთარ თავსაც კი ვერ უზრუნველყოფს, სხვებისთვის იმედის გაცრუება მართებული საქციელი არ იქნება. ამასთან ერთად, ისიც უნდა აღინიშნოს, რომ მას, ვინც ეკონომიური სიდუხჭირის გამო ვერ ქორწინდება, მაგრამ ფიქრობს, რომ დაოჯახების შემთხვევაში რწმენას განიმტკიცებს და უფრო რელიგიურად შეძლებს ცხოვრებას, უზენაესი ალლაჰი დაეხმარება და საქმეს გაუადვილებს. ვინაიდან, როდესაც ყოვლისშემძლე ალლაჰი თავისი წყალობის უსაზღვრობას გვახსენებს, დაუქორწინებელთ დაოჯახებისკენ მოუწოდებს და ბრძანებს:

***„დააოჯახეთ ისინი, ვინც არიან დაუქორწინებელნი თქვენს შორის და** (ვინც არიან) **თქვენნი მონანი, პატიოსანნი, და მონამხევალნი თქვენნი. თუკი ღარიბნი არიან, ალლაჰი გაამდიდრებს მათ მისმიერი სიკეთე–წყალობით. ალლაჰი ყოვლისმომცველია,** (და) **ყოვლისმცოდნეა!“*** *(სურა ნური, აიათი, 32)*

როგორც აიათიდან ჩანს, დაქორწინების საშუალების მქონე საზოგადოების წევრნი, რაც შეიძლება მალე უნდა დაოჯახდნენ. ამასთან ერთად. ისინიც უნდა დაოჯახდნენ, ვისაც ამის საშუალება არ გააჩნიათ. დაოჯახებაში ღარიბებისთვის გაწეული დახმარება ისლამური საზოგადოების მოვალეობაა. ეს უაღრესად დიდი სიკეთის კარია. ასეთი ქველმოქმედების ნიადაგზე საზოგადოების ნამუსი და უმწიკვლობა დაცული იქნება. უმწიკვლობა ადამიანისთვის ბოძებული უმნიშვნელოვანესი სიმდიდრეა. შეუძლებელია სხვა არსებებში ნამუსის საკითხზე ფიქრი, ამიტომ თუკი პიროვნება ამ ადამიანურ ზნეს დაკარგავს, მაშინ იგი სხვა არსებებს





დაემსგავსება. ოჯახის შექმნის დროს, სოციალური თვალსაზრისით, ორივე მხარის ურთიერთთანასწორობას უნდა მიექცეს ყურადღება. დასაქორწინებელი მამაკაცი და ქალი არა მხოლოდ ეკონომიკური შესაძლებლობებით, არამედ სილამაზის, ადათ-წესებისა და უფრო მეტიც, განათლების მიხედვითაც თანასწორნი უნდა იყვნენ. თუკი თანასწორობას ყურადღება მიექცევა, მაშინ ოჯახის დანგრევის ალბათობაც იკლებს და ამასთან ერთად, ქორწინების შეთავაზების დროსაც, ოჯახების მხრიდან წინააღმდეგობას აღარ ექნება ადგილი. წინააღმდეგ შემთხვევაში, მაგალითად, არათანასწორი სოციალური პირობების მქონე მამაკაცი, მეუღლეს გარკვეულ საკითხებში ვერ შეუთანხმდება და შესაძლებელია, მისი წყენინების საბაბიც გახდეს. მაგრამ თუკი ჭეშმარიტად და გულწრფელად ეყვარებათ ერთმანეთი, შესაძლებელია, ეს დაბრკოლება ღრმა გრძნობამ აღმოფხვრას.

ოჯახები მამაკაცის მატერიალურ მდგომარეობისა და შემოსავლის მიხედვით უნდა შეიქმნას. ოჯახის წევრებს არ აქვთ უფლება, მამისგან მის ხელთარსებულ შესაძლებლობებზე მეტი მოითხოვონ. მამა ვალდებულია, თავისი ჰალალი შემოსავლის მიხედვით ცოლშვილი საცხოვრებელით, საარსებო საშუალებითა და ტანსაცმლით უზრუნველყოს.

ოჯახის სურსათ-სანოვაგით მომარაგება მამაკაცის შემოსავლის მიხედვით განისაზღვრება. გამომდინარე აქედან, მამაკაცმა არც უნდა იზარმაცოს და არც შეუძლებელი ტვირთი ზიდოს. იგი ვალდებულია ოჯახისთვის იმდენი გააკეთოს, რამდენიც მისი შესაძ-





ლებლობების ფარგლებში შედის. აღნიშნულ ფარგლებში ოჯახის წევრებმა შემოსავალი არც ზედმეტად უნდა ფლანგონ და არც მეტისმეტი ხელმომჭირნეობით უნდა იცხოვრონ. სამწუხაროდ, უზომო ფლანგვა დღეისათვის მნიშვნელოვანი პრობლემათაგანია.

მამაკაცი კარგად უნდა ერკვეოდეს იმაში, თუ რა სახის საჭმელი და ხილი უყვართ ოჯახის წევრებს. იგი ოჯახში შვილებს ყურადღებით უნდა ადევნებდეს თვალყურს. განსაკუთრებით ეს ეხებათ ქალიშვილებს, რომელთაც მამის წინაშე სურვილის გამოხატვა ან რცხვენიათ, ან კიდევ ერიდებათ.

სიცოცხლის შენარჩუნებისთვის ჭამა აუცილებელია (ფარძია), სასურველი რაოდენობით ჭამა ცოდვა არ არის, მაგრამ უზომო ჭამა ჰარამია. უზენაესი ალლაჰის საყვარელი მეგობრები, უზომო ჭამის შესახებ ასე ამბობდნენ :

„შარიათის მიხედვით, დანაყრების შემდეგ ჭამა, მფლანგველობაა“.

სტუმრების გამასპინძლების მიმართ, შარიათის კანონების ფარგლებში, შეძლების მიხედვით, ხელგაშლილობა უნდა გამოვიჩინოთ. ეს როგორც ზნეობრივი, ასევე ადამიანური ღირსებიდან გამომდინარეობს.

ოჯახის უფროსი, მამა, ვალდებულია, ოჯახის წევრები ორ-ორი წყვილი საზაფხულო და საზამთრო სამოსით უზრუნველყოს. გარდა ამისა, შეძლების უნარის მქონე მამის  მიერ ჯუმა დღეს, ბაირამის დღესასწაულებზე, ქორწილებზე ბავშვებისთვის თითო წყვილი





ახალი ტანსაცმლის შეძენა მათ ძალიან გაახარებს. ასე მოქცევა ცოდვა ნამდვილად არ არის. ისლამი ზომიერების ფარგლებში არც მორთვა-მოკაზმვას კრძალავს. მაგრამ გადამეტებული, ამპარტავნობით ტანსაცმლის ჩაცმა, მათით სიამაყე, ქედმაღლობა და ადამიანებზე ზემოდან ყურება რელიგიურად აკრძალულია. აბრეშუმის ტანსაცმლის ჩაცმა, ოქროს ბეჭდის, საათის, სამაჯურისა და ძეწკვის მსგავსი მორთულობის გაკეთება მამაკაცებს ეკრძალებათ, ვინაიდან ქალებისთვის განკუთვნილი მორთულობის მამაკაცების მიერ გამოყენება, ზნეობრივი თვალსაზრისით, სხვადასხვა სახის ლტოლვის გამოწვევის საბაბი გახდება.

ოჯახის მამამ, შვილების ჩაცმულობასაც დიდი ყურადღება უნდა მიაქციოს. არ უნდა ისარგებლოს უმეცრული ლოგიკით „ბავშვია, თავისი სიამოვნებითა და გემოვნებით ჩაიცვასო" და ქალიშვილებს დეკოლტირებული ან ბიჭური ტანსაცმლის ჩაცმის უფლება არ უნდა მისცეს, თორემ დროთა განმავლობაში ასეთ ჩაცმულობას შეეჩვევიან და შემდგომში მამას ძალიანაც რომ უნდოდეს, ველარ გადააჩვევს. ეს კი იმის მიზეზი გახდება, რომ ბავშვების შინაგანი სამყარო მოიწამლება. გამომდინარე აქედან, ქალიშვილები შარიათით დაწესებული ჩაცმულობას პატარაობიდანვე უნდა შევაჩვიოთ. ამასთან ერთად, ასეთი ჩაცმულობის მნიშვნელობა კარგად უნდა შევამეცნებინოთ. წინააღმდეგ შემთხვევაში, არასწორი მიმართულებები ქალურ ღირსებას ზიანს მიაყენებს. უნდა ვიცოდეთ და არასოდეს დავივიწყოთ, რომ ქალისთვის ჩაცმულობა, ნამუსის დაცვის საშუალებასთან ერთად სინატიფის,





სინარნარისა და დახვეწილობის გამოხატულებაა. წინდახედული და საჭიროებისამებრ ჩაცმული ქალბატონები, გარშემომყოფთათვის ყოველთვის სიდინჯისა და დარბაისლობის მაგალითები არიან. გულებში მათ მიმართ მხოლოდ და მხოლოდ პატივისცემის გრძნობა ილვიძებს.

***კითხვა: მამაკაცებმა, ოჯახის წევრების აღზრდა-განვითარებაში რას უნდა მიაქციონ ყურადღება?***

ზნეობრივი თვალსაზრისით, ცოლისა და შვილების რელიგიური ჩამოყალიბება, მათი სათანადო აღზრდა-განათლება მიწიერი და საიქიო ბედნიერების მოსაპოვებლად, მამაკაცისთვის დაკისრებული მნიშვნელოვანი მოვალეობაა. ამ ვალდებულებას უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანში შემდეგნაირად გვაცნობებს:

***„ო, თქვენ რომელთაც ირწმუნეთ! საკუთარი თავი და ოჯახი დაიცავით*** *(ჯოჯოხეთის)* ***ცეცხლისგან, რომლის საწვავი ადამიანები და ქვებია“.*** *(სურა თაჰრიმი, აიათი 6)...*

ეს წმინდა მოვალეობა ცოლ-შვილიდან იწყება და ნათესავებზე, მეზობლებზე, მეგობრებსა და თანდათანობით მთელ საზოგადოებაზე ვრცელდება.

მმართველი მამა ვალდებულია ოჯახის წევრებს გულში ღვთისმსახურებისადმი ენთუზიაზმი ჩაუნერგოს, ხოლო შემდეგ ამქვეყნიური და საიქიო ცხოვრების წესები და კულტურა ასწავლოს. გამომდინარე აქე-





დან, როდესაც შვილები შესაბამის ასაკს მიაღწევენ, სასკოლო არდადეგების დროს ყურანის შემსწავლელ კურსებზე უნდა ვატაროთ. განსაკუთრებით ეს ქალიშვილებისთვისაა საჭირო. არასოდეს უნდა დავივიწყოთ რომ მშობლების მიერ შვილებზე დასატოვებელი ყველაზე მნიშვნელოვანი და აუცილებელი მემკვიდრეობა სწავლა-განათლებაა. რა ბედნიერები არიან ის მშობლები, რომლებიც შვილებს ყურანის კულტურით შემოსავენ და ჰაფიზობას (წმინდა ყურანის თავიდან ბოლომდე ზეპირად მცოდნე) შეასწავლიან. წმინდა ჰადისში შემდეგნაირად არის ნაბრძანები:

*„ვინც ყურანს იკითხავს და მისი კანონების მიხედვით იცხოვრებს, განკითხვის დღეს თავის მშობლებს თავზე გვირგვინს დაადგამს. გვირგვინის სხივი იმაზე უფრო ლამაზი და კაშკაშაა ვიდრე ამ ქვეყნად სახლის ფანჯარაში მოხვედრილი მზის სხივი. მაშ, წარმოიდგინეთ, როგორი იქნება მისი სახის ნათება, ვინც ყურანი თავად იკითხა და მისი კანონების დაცვით იცხოვრა? იფიქრეთ ამაზე!“* *(ებუ დავუდ, ვითირ, 14)*

დღეს უამრავი ოჯახი შვილებისთვის უცხო ენის შესასწავლად დიდძალ ჯაფას ხარჯავს. სხვადასხვა უცხოური ენების ცოდნაში, მოსწავლეთა შორის ოლიმპიადები ტარდება და მასში შვილების მონაწილეობის მისაღებად თავს არ არიდებენ არანაირ ხარჯს. რაოდენ სამწუხარო ფაქტია, რომ ყურანის შესწავლას უმრავლესობა უგულებელყოფს და ამისთვის საჭირო, ყოველგვარ ხარჯსაც გაურბის. უფრო მეტიც, ამას ირონიულად უყურებენ და ღვთიური სიტყვის შესწავლას ბოლო პლანზე აყენებენ. თუმცა ადამიანისთვის





ყველაზე მნიშვნელოვანი წარმატება ხომ, გარდაცვალების შემდეგ საიქიო ცხოვრების დამლოცველი და კეთილად მომგონებელი შთამომავლობის დატოვებაა.

შვილები წმინდა ყურანის მადლით აღსავსე კლიმატში უნდა აღვზარდოთ. მათ განსაკუთრებით, შუამავლების შესახებ მოთხრობილი ყურანისეული, ღვთიური წერილები უნდა შევასწავლოთ. ამ ეპოქაში, შვილების სამარცხვინო, მავნე ჩვევების, ურწმუნოებისა და უბედურებებისაგან დასაცავად, ვალდებულნი ვართ, უპირველეს ამოცანად, მათ გულებში ყურანის მიმართ სიყვარული გავაღრმავოთ. ამისათვის შვილებს ყურანის შესწავლასთან ერთად, უკეთილშობილესი შუამავლის ﷺ სამაგალითო ცხოვრება ძირფესვიანად უნდა გავაცნოთ. ვინაიდან იგი, თავისი სამაგალითო და გამორჩეული ცხოვრებით, წმინდა ყურანის ცოცხალი განმარტებაა. უკეთილშობილესი შუამავლის ﷺ ცხოვრების გათავისებისა და მისი სუნნეთის ღირსეულად შესწავლისათვის, ვალდებულნი ვართ ჩვენი კეთილსინდისიერი და მაღალზნეობრივი ცხოვრებით მივყვეთ მის კვალს. მშობლების მიერ მოვალეობათა უგულებელყოფისა და შვილებისთვის საჭირო რელიგიური ცოდნის მიუცემლობის შედეგად, მათი შვილები ბოროტებას მოწყურებული მასმედიის შვილებად, მატერიალისტური კონცეფციით იზრდებიან. მათ, თითქოს, ტელევიზიამ აწოვა ძუძუ, ვარცხნილობასაც მისგან სწავლობენ და მათ ოცნებებსაც ის განსაზღვრავს. ასეთ ვითარებაში კი მშობლებს მხოლოდ მათი სურვილების მომსახურებაღა რჩებათ იმ ბავშვების მომავალი, რომლებიც ტელევიზორის, ინ-





ტერნეტისა თუ სხვა საშვალებებითა და ამორალური პროგრამებით ერთობიან, ფრიად სავალალოა, ხოლო შვილების ასეთი სულიერი მდგომარეობით კმაყოფილი მშობლები, საიქიოში უდიდეს სასჯელს უნდა ელოდნენ. რაოდენ სამწუხაროა ის რეალური ფაქტი, რომ მუსლიმი ნორჩი ბავშვი, რამდენიმე ადგილობრივი ან უცხო სპორტსმენის და მსახიობის ბიოგრაფიას იზეპირებს და ყველაფერში მათ მიბაძვას ცდილობს, მაშინ როცა ჭეშმარიტი გზის გამკვლევების, უკეთილშობილესი შუამავლების სახელებიც კი არ იცის. ასეთი ბავშვები საუკეთესო და სამაგალითო ზნეობისგან შორს არიან და მთავარი ადამიანური ღირებულებების შესახებ ყურანისეული წერილებით მაგალითს არ იღებენ. ეს მეტად სამწუხარო სინამდვილე, ნიშნავს იმას, რომ შვილებს არა ჩვენ, არამედ სხვები თავიანთი სურვილისამებრ ზრდიან. ე. ი. შვილების მოვლა-პატრონობა მშობლებს რჩებათ, ხოლო მათ სხვები თავიანთი ინტერესისთვის იყენებენ. უზენაესმა ალლაჰმა დაგვიფაროს იმისგან, რომ მასმედიიდან შემოსეულმა მტრებმა დღეს გამარჯვება იზეიმონ და ამ წარმატებით გალაღებულნი, ხვალ თავს სულ სხვა მხრიდან დაგვესხან. ამიტომაც იძულებულნი ვართ, ეპოქის უმოწყალო კულტურულ და მეცნიერულ ბრძოლაში, შვილებს ისტორიული გამოცდა განათლების სფეროში წარმატებით ჩავაბარებინოთ. შვილები ჩვენი ღირსების შესაფერისად უნდა ავღზარდოთ, მათი როგორც სულიერი სამყარო, ასევე ჩაცმა-დახურვა და ქცევები სათითაოდ უნდა ვაკონტროლოთ და თვალყური ვადევნოთ.





ისლამი, როგორც რელიგია, ჩაცმულობასაც კი კაცობრიობის ღირსების შესაფერისს აწესებს. მაგალითად, ტანისამოსი არც იმდენად ვიწრო უნდა იყოს, რომ სხეულის კიდურები გამოკვეთილად ჩანდეს და არც იმდენად გამჭვირვალე, რომ სხეულს აშუქებდეს. როდესაც ალლაჰის უკეთილშობილესმა შუამავალმა ﷺ დაინახა, რომ მართლმორწმუნეთა დედის ძვირფას აიშეს დას, ესმას გამჭვირვალე ტანსაცმელი ეცვა, მისგან სახე იბრუნა და უთხრა:

*„ო, ესმა! როდესაც ქალი სრულწლოვანი გახდება, ვალდებულია, თავისი ტანი, სახისა და ხელის მტევნების გარდა, უცხო თვალისგან დაიფაროს.“ (ებუ დავუდ, ლიბას 31)*

ჰადისში მოყვანილი აზრის გათვალისწინება ისლამის, ქალის ღირსებისა და ნამუსის შეუარცხმყოფელ ქმედებებს აბრკოლებს. ქალების ბუნებიდან გამომდინარე, მათი დიდებული ღირსების დასაცავად, ცოლ-ქმარმა, ხელიხელჩაკიდებულებმა, დიდი მონდომებით უნდა იზრუნონ.

მეორე მხრივ, სანამ მოწიფებულობის ასაკს მიაღწევენ, დასა და ძმას სხვადასხვა ოთახები უნდა მივუჩინოთ. ეს მათი სულიერი ჩამოყალიბებისათვის ყურადსაღები საკითხია.





### *კითხვა: მამაკაცებს ოჯახის დასაცავად, რა სახის პასუხისმგებლობები აკისრიათ?*

უპირველეს ყოვლისა მამაკაცმა ოჯახი ყოველგვარი ბოროტებისაგან უნდა დაიცვას. ოჯახი ისეთი რამისგან, რაც რელიგიურ და ზნეობრივ ფასეულობას შელახავს, შორს უნდა დააყენოს. მაგალითად: ტელევიზიის ამორალურ გადაცემებს, სიტყვაბილწ თუ უცენზურო წიგნებსა და ჟურანლ-გაზეთებს შვილები უნდა განარიდოს.

მამაკაცი რელიგიური საკითხის მიმართ, ზედმიწევნით, ყურადღებიანი უნდა იყოს. ოჯახის წევრებთან ურთიერთობაში, მათ შეცდომებსა და დანაშაულებებს არა აგრესიულად, არამედ გულისხმიერად და მპატიებლურად უნდა მიუდგეს, ცოლის საიდუმლო და ნაკლოვანებები არავის გაუმხილოს. მამაკაცი ოჯახის წევრების რელიგიურ ნაკლოვანებებსა და დაუდევრობებს სერიოზულობით უნდა აკვირდებოდეს, უმეცრებისა და სიზარმაცის შემთხვევაში სიტუაცია მტკიცედ უნდა დაარეგულიროს. ცოლისა და შვილების რელიგიური სწავლა-განათლებისა და ღვთისმსახურების ნაკლოვანებების აღმოსაფხვრელად ყველაფერი უნდა ილონოს. ზემოთ აღნიშნული, თითოეული საკითხი, ოჯახის მართვის თვალსაზრისით, მამაკაცის კომპეტენციაში შედის.

მამაკაცები ოჯახის წევრების წინაშე ტკბილმოუბარნი უნდა იყვნენ და ლამაზი სიტყვებით მათი გულები უნდა მოიგონ. უკეთილშობილესი შუამავალი 

ბრძანებს:

*„თქვენს შორის საუკეთესოა ის, ვინც ოჯახის წევრების წინაშე ტკბილადმოუბარი და კეთილია“. (თირმიზი, რადა, 11. გარდა ამისა იხილეთ, ებუ დავუდი, სუნნეთ, 15; იბნი მაჯე, ნიქაჰი 50)*

მამაკაცმა ოჯახის მართვისა და საყოფაცხოვრებო უზრუნველყოფის საკითხებთან დაკავშირებით ცოლთან უნდა მოითათბიროს. გამომდინარე აქედან, ცოლს შეუძლებელი რამ არ უნდა დააკისროს მას დრო და დრო ბავშვების აღზრდაში დახმარება გაუწიოს, ვინაიდან ქალს, დილიდან საღამომდე, ბავშვების მოვლა და ამასთან ერთად საჭმლის მომზადება საკმაოდ ღლის. ამ მძიმე ტვირთის ზიდვაში მათი დახმარება ურთიერთსიყვარულსა და პატივისცემას მნიშვნელოვნად გაზრდის. ქმარმა ცოლი როგორც პირისპირ, ასევე ზურგს უკანაც უნდა დალოცოს. როდესაც სადმე შორს წასვლას დააპირებს, ცოლს აუცილებლად უნდა გააგებინოს და ამასთან ერთად მის უცოდინრად უცხო პიროვნება ოჯახში სტუმრად არ უნდა მიიყვანოს. გარდა ამისა, ცოლს უცხო პიროვნების წინაშე წარდგენა და მასზე მომსახურება არ უნდა დაავალოს ყოველთვის ერიდოს, რომ ცოლი შეუსაბამო გარემოსგან შორს ჰყავდეს.

როგორც ვიცით, ისლამმა ოჯახი მამაკაცს ამანათად ჩააბარა და როგორც სულიერ, ასევე მატერიალურ საკითხებზე პასუხისმგებლობებიც დააკისრა.

მამა-ოჯახის ბედნიერებისთვის მოკაშკაშე მზეა, დედა - გულის ბრწყინვალება, უმწიკვლოობის ბუმბული და ვერცხლს დამსგავსებული მთვარე, ხოლო შვი-





ლები სათნოებით აღსავსე მარგალიტივით მოციმციმე ვარსკვლავები არიან.

მამა, რომელმაც ჭკუა-გონება, ნებისყოფა, ცოდნა და გამოცდილება ოჯახის წევრების განათლებასა და კეთილდღეობას მიუძღვნა, რა თქმა უნდა იმსახურებს სიყვარულს, პატივისცემას, დაფასებასა და მორჩილებას. მის მიმართ გამოჩენილი ურჩობა, ღალატი, უმადურობა ნამდვილად დიდი უსამართლობაა.

გამომდინარე აქედან, წმინდა შუამავალი ﷺ ბრძანებს:

*„უზენაესი ალლაჰის კმაყოფილება მამის კმაყოფილებაში, რისხვა და სასჯელი კი მამის ბრაზსა და გაწყრომაშია დაფარული“.* *(თირმიზი, ბირრი, 3)*

ოჯახის მმართველის ამპლუაში მყოფი მამაკაცის მიმართ ცოლი და შვილები ყოველთვის და მუდამ მორჩილებითა და პატივისცემით უნდა იყვნენ განმსჭვალულნი. ვინაიდან, მწუხარებით სავსეა ის საღამო, როდესაც ისინი მამის გარეშე დარჩებიან. მამის ოჯახში ყოფნის საჭიროება მაშინ უფრო მძაფრად იგრძნობა, როცა ის იმქვეყნად წავა. ამიტომაც, მამები მაშინ უნდა დავაფასოთ, როდესაც ჯანმრთელნი და ცოცხალნი არიან. შარიათით დაშვებულ საკითხებში მათ მორჩილება და პატივისცემა არ უნდა მოაკლდეთ.







# ოჯახში ქალისა და მამაკაცის ერთიანად საყურადღებო საკითხები



*ყველაზე ღირსეული და გულისხმიერი მშობლები ისინი არიან, რომლებიც საკუთარ თავსა და შვილებს ალლაჰის სამსახურისთვის მოამზადებენ, როდესაც ქალი და მამაკაცი ერთად, ურთიერთშეთანხმებით ოჯახს ქმნიან, პირობას დებენ, რომ ყოველგვარ მოსალოდნელ სიძნელეს ერთად გაუმკლავდებიან, ჭირშიც და ლხინშიც ერთად იქნებიან.*

***კითხვა: ოჯახის შექმნის დროს ცოლ-ქმარმა, ორივემ ერთად რა საკითხებს უნდა მიაქციონ ყურადღება?***

ამასთან დაკავშირებით, ორი ყურადსაღები საკითხი არსებობს:

1 - ბედნიერებისა და სიხარულის ურთიერთგაზიარება.

2 - ცხოვრებისეული ტვირთისა და პრობლემების ურთიერთგაზიარება.

ცოლ-ქმარს შორის ურთიერთგაგება, სულიერებისა და სიყვარულის კლიმატში ცხოვრება ნებისმიერ სიტუაციაში უნდა გრძელდებოდეს. მათ ერთმანეთს ისე როგორც სიხარული და ბედნიერება, ასევე მწუხარებაც და დარდიც უნდა გაუზიარონ, ერთმანეთს ყოველთვის მხარს უჭერდნენ. ერთმანეთის იმედი და ნუგეშის წყარო იყვნენ. ვინაიდან ცხოვრება ყოველთვის ვარდისფერი ღრუბლების ქვეშ არ გაივლის, ამ დროს ქარიშხალი და დაბრკოლებებიც უნდა გავითვალისწინოთ. ყველამ ვიცით, ცხოვრება სურპრიზებითა და მოულოდნელობებითაა აღსავსე. ბედისწერა ღვთიური საიდუმლოებაა. ამ თვალსაზრისით, მთავარი, განუსაზღვრელი ძალისა და იმედის წყარო, უზენაეს ალლაჰზე დამოკიდებულება და მისი რწმენაა. შემდეგი მნიშვნელოვანი ნუგეშის წყარო კი ურთიერთმოსიყვარულე პარტნიორებია. მეტად საყურადღებოა შემდე-





გი საკითხიც; თუკი ქანცგაწყვეტილი და იმედგაცრუებული ადამიანი თავსდამტყდარი უბედურების დროს ოჯახის წევრებისგან მოსალოდნელ ნუგეშსა და მხარდაჭერას ვერ იპოვის, უფრო დიდი უბედურებების და ნგრევის მიზეზი გახდება. მაგრამ სულიერად ჩამოყალიბებული და შეგნებული წყვილების მიერ შექმნილი ოჯახი თავსდამტყდარი მოულოდნელ შემთხვევების წინაშე სიჯანსაღეს ადვილად ინარჩუნებს.

ოჯახის სიჯანსაღე, სულიერ მოწიფებულობის პარალელურად, განსაკუთრებით წყვილების ურთიერთგაგებაზეა მჭიდროდ დაკავშირებული. ეს სიკეთისა და მშვენიერების ყველაზე მნიშვნელოვანი პირობაა. ძვირფასი მევლანა შემდეგნაირად გვიხსნის:

*„ვარდმა თავისი ლამაზი სურნელება, ეკალთან საუკეთესო ურთიერთობით მოიპოვა. მოდი ეს სინამდვილე ვარდისგანაც მოვისმინოთ, ნახე ის რას ამბობს: რატომ ვიქნები დარდიანი მაშინ როცა, ეკალთან ერთად ვარ? საკუთარი თავი მწუხარებას რატომ მივუძღვნა? მე ხომ ღიმილი, იმ ცუდი ხასიათის მქონე ეკალთან ერთად ყოფნით და მოთმინებით მოვიპოვე. მისი წყალობით სამყაროს მშვენიერება და სასიამოვნო სურნელების გაზიარების საშუალება მხვდა წილად..“*

ვარდი თავისი სიტყვებით შემდეგს გვასწავლის:

*„შენც ჩემნაირი იყავი“ ...*







***კითხვა: ჯანსაღი და ძლიერი ოჯახის შესაქმნელად რას უნდა მიექცეს ყურადღება?***

ოჯახის ბედნიერებისთვის უპირველესად შემდეგი საკითხები ორმხრივად უნდა იქნეს შესრულებული.

1. საუკეთესო ურთიერთგაგება.
2. გონივრული და ჩამოყალიბებული ქცევა.
3. თავგანწირულობა.

ზემოთაღნიშნული ბედნიერება, წყვილების ურთიერთდამოკიდებულების ზნეობრივი სათნოებით, შორსმჭვრეტელობით, გონივრულობით, გულწრფელობითა და ურთიერთსისათუთითაა შესაძლებელი.

ამასთან ერთად, წინაპრების მიერ საუკეთესო ყოფაქცევად წოდებული, კარგი ურთიერთგაგებისთვის აუცილებელია წყვილებს შემდეგი თვისებები ახასიათებდეთ:

1. ღვთისმოსაობა,
2. სათნოება,
3. სიყვარული,
4. გულისხმიერება,
5. ერთგულება.

ცოლ-ქმარში აღნიშნული თვისებების აუცილებლობა, ყოველდღიურად დაფიქსირებული, ოჯახური უბედურების ნიადაგზე უფრო აშკარად ვლინდება.





როგორც საზოგადოებაში, ასევე ოჯახშიც ღვთისმოსაობა და სათნოება ყველა ლამაზი თვისებების საძირკველია. ის ოჯახი, სადაც რელიგიას ღირსეულად და საჭიროებისამებრ ემსახურებიან, სადაც ზნეობრივი სათნოება და თვისებები მკაფიოდ იგრძნობა, ადამიანებს წუთისოფლისა და საიქიოს ბედნიერებას მოუტანს. წინააღმდეგ შენთხვევაში, რელიგიისგან შორს დარჩენა და ოჯახში ზნეობრივი სისუსტის არსებობა, როგორც ოჯახის წევრებს, ასევე საზოგადოებასაც მნიშვნელოვან ჭრილობებს მიაყენებს. აქ აუცილებელია, კარგად გავიგოთ ღვთისმოსაობის არსი. არ შეიძლება ადამიანი ერთდროულად როგორც ღვთისმოსავი, ასევე უხეში, შეუგუებელი, ხელაღებული და მოურიდებელი იყოს. ვინაიდან ისლამის რელიგიის იდეოლოგია თავაზიანობის, მოკრძალებულობისა და სიფაქიზისგან შესდგება. ე. ი. ზნეკეთილობა, ზნეკეთილობა და კიდევ ზნეკეთილობა... როგორც ერთ-ერთი პოეტი ამბობს:

„თავაზიანობა გვირგვინია ღვთიური სხივის,

დაიდგი თავზე იყავ დაცული ყოველი ჭირის..."

ძვირფასი მევლანა ბრძანებს:

„გონებამ გული ყურისკენ დაიხარა და ჰკითხა:

- რა არის რწმენა?

გულმა კი ასე უპასუხა:

- რწმენა თავაზიანობაა".

ხოლო, რაც შეეხება სიყვარულს, იგი ოჯახის საწყი-





სი ფუძე და საკვებია. როცა სიყვარული განიცდის დეგრედაციას და უხეშად ეცლება ქანცი, ოჯახიც სწორედ მაშინ იწყებს რყევას. აუცილებელია სიყვარული ორმხრივი იყოს. ვინაიდან იგი, ფიზიკაში ზიარჭურჭლის სარქველის მსგავსად, გულის ზემოქმედებისათვის ხელისშემწყობია. ადამიანის შეყვარება იმდენად შეიძლება, რამდენადაც იგი სიყვარულს იმსახურებს. სხვა მხრივ სიყვარულის ზრდასთან ერთად, ქცევები და სიტყვებიც, თავაზიანობითა და დახვეწილობით უნდა მოიკაზმოს. სიყვარული არავითარ შემთხვევაში კადნიერებაში არ უნდა გადაიზარდოს. მას გარკვეული მოკრძალება ყოველთვის თან უნდა ახლდეს. და სიყვარულში გულისხმიერების მსგავსი ყოველგვარი თანაგრძნობა ზომიერი იყოს. ადამიანს გადამეტებული სიყვარული ზიანს აყენებს, მაგრამ საყვარელ პიროვნებების მიმართ სიყვარულს მთლიანად უგულებელვყოფთ, ისინი ამ გრძნობის შესავსებად სხვა ადგილებისკენ გაემართებიან. უზომო სიყვარული კი გადაჭარბებულ ეჭვიანობასა და ზეწოლას გაუხსნის გზას, მაგრამ მისი სიმცირე უყურადღებობის საბაბი გახდება. ზემოთ აღნიშნული ორივე მდგომარეობა ოჯახის უბედურების მომასწავებელი ნიშანია.

ანალოგიურად, თანაგრძნობა არც გადამეტებული და არც უგულებელყოფილი არ უნდა იქნეს, გადაჭარბებული თანაგრძნობა ადამიანს დაასუსტებს და საზიანო და დამანგრეველი შეცდომების წინაშე ლმობიერებას გამოაჩენინებს. ეს არა თანაგრძნობა, არამედ გულის ერთგვარი სისუსტეა. მეორე მხრივ თანაგრძნობის სიმცირე კი გულს გააუხეშებს. ეს კი ადამიანს





მჩაგვრელობასა და ძალმომრეობისკენ უბიძგებს. მაგრამ, თუკი თანაგრძნობა ნორმალურ დონეს შეინარჩუნებს და ნაყოფიერი იქნება, ოჯახს შესაშურ ბედნიერებას მოუტანს. ყველაზე გულისხმიერი დედ-მამა ისინი არიან, რომლებიც უპირველესად ერთმანეთს, შემდეგ კი ძვირფას და საყვარელ შვილებს დილის ნამაზზე აღვიძებენ და მათ საიქიო ბედნიერებისთვის ამზადებენ.

რაც შეეხება ერთგულებას, ესეც ანალოგიურად ორმხრივი ურთიერთსაზრუნავი საკითხთაგანია. სიტყვა „ერთგულების" ლექსიკური მნიშვნელობა მეგობრობაა და იგი ადამიანის სიტყვასა და საქმეში სანდოობასა და უტყუარობას ნიშნავს. უდავოა, რომ ქორწინების სიჯანსაღისთვის, წყვილებმა ერთმანეთს არავითარ შემთხვევაში ტყუილი არ უნდა აკადრონ. მათ თავი შორს უნდა დაიკავონ ყველა იმ სიტყვებისა და საქციელისაგან, რაც მათ ურთიერთობას ავნებს, ეს უმნიშველოვანესი მოვალეობაა ოჯახის ბედნიერებისთვის. გარდა ამისა ცოლ-ქმრის ურთიერთ ერთგულება აუცილებელი პირობაა ოჯახის ბედნიერებისთვის, რათა გულმა და თვალებმა სხვებისკენ არ გაუწიოს. ასეთი საფრთხის თავიდან აუცილებლად აუცილებელია, ისლამის მიერ დაკანონებულ უცხო ქალისა და მამაკაცის ურთიერთობას ყურადღება მიექცეს. ეჭვის, ვარაუდის ჭორაობისა და მოუსვენრობის გამომწვევი ქცევეი ადამიანთა წაქეზება, როგორც პიროვნების ღირსებასა და ავტორიტეტს აზიანებს, ასევე ოჯახის ბედნიერებას საფრთხეში აგდებს.

ერთგულებისა და სიყვარულის კიდევ ერთი გამოვ-





ლინება ერთმანეთისა და დედ-მამის მიმართ ცოლ-ქმრის მოკრძალებულობა და მსახურებაა. გამომდინარე აქედან, რძლები და სიძეები, სიდედრ-სიმამრსა და დედამთილ-მამამთილს საკუთარ დედ-მამასავით უნდა მოემსახურონ, ვინაიდან, ხვალ ისინიც ანალოგიურ ამპლუაში აღმოჩნდებიან. თუკი შეცდომას დაუშვებენ, მაშინ წინაპრების ნათქვამის მსგავსად დაემართებათ: „რაც მოგივა დავითაო ყველა შენი თავითაო“, ე. ი რასაც დასთესენ, იმას მოიმკიან.

***კითხვა: ოჯახის საჭირო ნივთებით მომარაგება მამაკაცის ვალდებულებაა. მაგრამ ოჯახში ეკონომიისა და ხელმოჭირნეობისთვის ყურადღების მიქცევა მხოლოდ ქალს ეკისრება?***

მართალია ოჯახის უზრუნველყოფა მამაკაცს მოვალეობაა, მაგრამ ეს არ ნიშნავს იმას, რომ მან ოჯახის წევრების ყველა მოთხოვნა უკლებლივ უნდა დააკმაყოფილოს. მან, მხოლოდ შარიათით დაშვებული მოთხოვნილებზე უნდა იზრუნოს. შეძლებული ადამიანიც კი თავის ყველა სურვილს არ უნდა დაემორჩილოს. ყველა ახირების დაკმაყოფილება დროთა განმავლობაში სიხარბესა და დაუკმაყოფილების გრძნობას წარმოშობს. იმ ადამიანის ეგოიზმი, რომელიც თავისი სურვილების მიხედვით მოქმედებს, საბოლოო ჯამში იწვევს არა მარტო მის დაღუპვას, არამედ მთელ მის ოჯახსაც უდიდესი საფრთხის წინაშე აყენებს. ერთი სიტყვით დიდი შესაძლებლობების მქონე ადამიანი,





რომელიც მათ მხოლოდ თავისი სურვილების დასაკმაყოფილებლად იყენებს „მოუთვინიერებელ ულაყს“ ემსგავსება. ამიტომ, თუ ამის შესაძლებლობები არსებობს, საჭიროა ზედმეტი სურვილების გვერდზე გადადება, სულიერ მოთხოვნილებებზე დაფიქრება, მიწაზე დაშვება, გაჭირვებულთათვის დახმარების გაწევა და ამით უზენაესი ალლაჰის კმაყოფილების მოპოვება. არასოდეს უნდა დაგვავიწყდეს, რომ ყველაზე მძიმე გამოცდა - სიმდიდრით გამოცდაა, რადგანაც ის ძლიერ ცდუნებას წარმოადგენს.

სურვილების მყისეული შესრულებისგან თავის შეკავება წარმოადგენს არა მარტო ადამიანის  აღზრდის მეთოდს, არამედ უზენაესის წმინდა სიბრძნესაც, რადგანაც გამჩენი ღმერთი, ზოგჯერ, თავისი მონა-მსახურების ვედრებას არ იღებს, ზოგჯერ კი მათ აღსრულებას გადადებს.  გამჩენის უდიდესი მიზანი არის ის, რომ მისი მონა-მსახურები მთლიანად განერიდონ ცოდვილ სამყაროს, ბოროტად არ გამოიყენონ მათთვის ბოძებული წყალობები, ასევე შეიგნონ თავიანთი დამოკიდებულება გამჩენის მიმართ. ადამიანს უამრავი პრობლემების მიუხედავად ამ ქვეყნის დატოვება არ უნდა, ხოლო იმ შემთხვევაში თუ ყველა მისი სურვილი დაკმაყოფილებული იქნებოდა, იგი ცოდვილ სამყაროს არაფრით სხვა რამეზე არ გაცვლიდა და ახალ-ახალი, უფრო სერიოზული შეცდომების ჩადენას გააგრძელებდა. მაგალითად, ადამმა იმის გამო, რომ სამოთხის დატოვება არ უნდოდა, ჩადენილი შეცდომისათვის დედამიწაზე იქნა გაგზავნილი. ამიტომ, შვილების აღზრდის დროს, როდესაც მათ სურვილებს და თხოვნებს





ვასრულებთ, უნდა გავითვალისწინოთ თვით ბავშვებს რა შედეგს მოუტანს ეს და რაც მთავარია, გვახსოვდეს განკითხვის დღე.

ამავე დროს, რა თქმა უნდა, არც ღირს აუცილებელი ხარჯების შემცირება, ოჯახის წევრებზე ეკონომიის გაკეთება და ამით სიძუნწის გამოჩენა. აუცილებელია ოქროს შუალედის პოვნა. წმინდა ყურანში ნათქვამია:

***„და ისინი რომელნიც, როცა ხარჯავენ, არც გაფლანგავენ და არც ძუნწობენ. ამ ორს შორის საშუალო გზას დაიკავებენ“.*** *(სურა ფურყანი აიათი 67)*

ეს საშუალო გზა ცხოვრების ბალანსია, ისე როგორც ძუნწობა, ასევე მფლანველობაც ძალიან ცუდი საქციელია. არ აქვს მნიშვნელობა ქალი იქნება ის თუ მამაკაცი, თუნდაც მდიდრები იყვნენ, არცერთს არ გააჩნიათ გაფლანგვისა და ქონების უზომო ფანტვის უფლება. ვერავინ იტყვის: „ქონება ჩემია, როგორც მინდა ისე დავხარჯავ“, მათზე ამანათის სახით ქონების მიმბარებელი, უზენაესი ალლაჰი განკითხვის დღეს მათ შეეკითხება: „ქონება, რომელიც შენ ამანათის სახით მოგაბარე, სად და რაში გამოიყენე?“ და ასე უკლებლივ, ყოველგვარ დანახარჯზე თითოეულს პასუხს აგებინებს. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„ახლობლებს, უპოვართ და გზად დარჩენილებს თავიანთი წილი მიეცით, ფრთხილად, მფლანგველთაგანი ნუ იქნებით. ვინაიდან არამიზნობრივად მხარჯველები ეშმაკის მეგობრები არიან. ეშმაკი კი ღვთის მიმართ მეტისმეტად უმადურია“.*** *(სურა ისრა, აიათი 26-27)*





ისლამი მფალგველობის ყოველგვარ სახეს საყოველთაოდ კრძალავს. ოჯახში მფლანგველი, ქალი იქნება თუ მამაკაცი, ამას არსებითი მნიშვნელობა არ აქვს. ეს ისეთი სენია, რომელიც დროულად უნდა განიკურნოს. თუკი აღნიშნული სენი ადამიანის სხეულში დაისადგურებს, იგი მშვიდად და სიამტკბილობით ძნელად შეძლებს ცხოვრებას. დღესდღეობით ნორმალური მოვლენა გახდა ის, რომ ადამიანს იმით დაკმაყოფილება, რაც აქვს, აღარ შეუძლია და მეტის შეძენისკენ მიილტვის... ავტომობილების, ტელეფონების, ტანსაცმლისა და ამგვარი ნივთების ხშირი ცვლა, მოდაზე მიყოლის მისწრაფება, ერთი მარკის ნივთების კოლექცირება - ყველაფერი ეს, იმ დაავადების გამოვლინებაა, რომელსაც მფლანგველობა ჰქვია. როგორი სავალალო შედეგები მოჰყვება ამას! რაოდენ სამწუხარო დასასრული ელოდებათ მათ, რომლებიც თავიანთი სურვილებისა და ახირებების დასაკმაყოფილებლად კრედიტებს იღებენ და ბანკებზე დამოკიდებულნი ხდებიან. უფრო მეტიც, ვალების ჭაობში ჩაფლული ასეთი ადამიანები ცდილობენ, მომხდარში გარშემომყოფნი დაადანაშაულონ.

ყველაფერი ეს, ფუქსავატობისა და თავშეუკავებლობის შედეგს წარმოადგენს. გამომდინარე აქედან, მფლანგველობა მოთმინებით უნდა შეიცვალოს. უზენაესი ალლაჰი თავის მონა-მსახურებში მოთმინებასა და მადლიერებას ნერგავს, როდესაც მათ სხვადასხვა გამოცდის, მათ შორის სიღარიბისა და სიმდიდრის წინაშე აყენებს. ამ ქვეყანაში უძლეველი ადამიანიც კი, როდესაც რაიმეს საჭიროებას გრძნ-





ობს, უზენაესს მიმართავს: „ო, ალლაჰ!“, იხსენებს რა ამგვარად ჩვენ გამჩენს და აღიარებს თავის სრულ უსუსურობას მის წინაშე. ჩვენი შუამავალი ﷺ გამჩენ ღმერთს ასე მიმართავდა: „უზენაესო! როგორც საჭიროა, შენი შემეცნება, ისე ვერ შევძელი. ვერ შევძელი შენ მიმართ ღირსეული სამსახური.“

ალლაჰის საყვარელმა მონა-მსახურებმა მორწმუნის ჩაცმულობის კრიტერიუმები, მისი სულიერი განვითარების დონის თანახმად ასე განსაზღვრეს:

- შარიათის კანონების მიხედვით, ნებადართულის ფარგლებს არ გადავაბიჯოთ. რელიგიაში ჩაცმულობის ფორმამ ჰალალისა და ჰარამის მიხედვით ზღვარი არ უნდა გადალახოს.

- მისტიციზმის კანონების მიხედვით, აუცილებლობის საზღვრებს არ უნდა გადავაბიჯოთ.

- სინამდვილეში კი, ტანისამოსისა და ჩაცმულობის მიმართ გადამეტებული გატაცება და ინტერესი არ უნდა გამოვიჩინოთ. ე. ი. სუფთად და სადად უნდა ჩავიცვათ, რათა ჩვენი სული არ გადავღალოთ.

თუკი ადამაინს მართლაც უძნელდება, ფულის დასახარჯ ადგილს ვერ პოულობს, და ამიტომაც მფლანგველობით ჰპოვებს გამოსავალს, უპოვარნი, ღარიბ -ღატაკები გაიხსენოს და მათ დახმარების ხელი გაუწოდოს. თუ უკვე დაეხმარა ვინმეს, უნდა შეეცადოს, რაც შეიძლება მეტ შეჭირვებულს აღმოუჩინოს შემწეობა, რადგანაც ეს, მისი საერთო ადამიანური და რელიგიური მოთხოვნილებაა. ის ადამიანი, რომელიც





ღარიბებსა და უქონლებზე ზრუნავს, ვერასდროს შეძლებს ფული ტყუილუბრალოდ დახარჯოს. ისლამი, რომელმაც ფულის გამომუშავების ნებადართული გზები განსაზღვრა, ასევე ზუსტად განსაზღვრავს მათი დახარჯვის სწორ მიმართულებებსაც. უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„გაიღეთ ალლაჰის გზაზე და საკუთარი თავი თქვენივე ხელებით საფრთხეში არ ჩაიგდოთ. სიკეთე ჰქმენით, უეჭველად ალლაჰს კეთილისმქმნელნი უყვარს“.*** *(სურა ბაყარა აიათი 195)*

არ უნდა დავივიწყოთ, რომ დღეს უამრავი ადამიანი შიმშილისგან იღუპება. ასეთი ვითარების დროს, უაზროდ გაფლანგულ ერთ თეთრსაც კი მძიმე საიქიო განსაცდელი მოჰყვება.

გამომდინარე აქედან, ადამიანი, რომელიც ღვთიურ წყალობით ჯილდოვდება, ყოველ საღამოს სანამ დაიძინებდეს, უნდა დაფიქრდეს ამ ყველაფერზე, უზენაეს ალლაჰს მადლობა უნდა შესწიროს. უნდა იფიქროს, რომ:

მაშინ, როცა ქვეყნად უამრავი ადამიანი მშიერ-მწყურვალია, ჩვენ დანაყრებული ვიძინებთ, როცა უთვალავი ხალხი საფრთხის ქვეშ და სიღარიბეში იტანჯება, ჩვენ კი მშვიდად, სიამატკბილობაში ვიმყოფებით, ბუნებრივი კატასტროფების შედეგად ზამთრის ყინვასა და სიცივეში თბილი თავშესაფრის არმქონე ათასობით ადამიანი ჰიმალაის მთის კალთებზე ათევს ღამეს, ჩვენი, თავისუფლად თბილ საწოლში ნებივრობა, რაოდენ დიდი წყალობაა და ამავდროს რაოდენ დიდი პასუხის-





მგებლობაცაა.

გამომდინარე აქედან, ყოველ ღამეს თბილ და კომფორტულ საწოლში დაწოლის წინ, ყველაფერ ამაზე დაფიქრებას ცხოვრებაში გარკვეული დრო უნდა დავუთმოთ. უკეთილშობილესი ომარი ბრძანებს: *„სანამ განსაკითხვად წარსდგებოდე, საკუთარი თავი თავადვე განიკითხე“. (თირმიზი, ყიამეთი, 25-2459)*

გარდა ამისა, ომარი ყოველ ღამეს ასე ფიქრობდა:

*„მდინარე დიჯლეს სანაპიროზე ერთი ცხვარიც რომ ჩავარდეს წყალში და დაიხრჩოს, უზენაესი ალლაჰი, ამის გამო პასუხს ომარს მოსთხოვს“.*

*„ო, ომარ! დღეს ალლაჰის გულისთვის რა გააკეთე?“*

საინტერესოა, ჩვენ რამდენჯერ დაგვისვამს საკუთარი თავისთვის ანალოგიური შეკითხვა? დღისით საარსებო საშუალებების მოპოვებაზე ზრუნვით შეპყრობილ ჩვენ გულებს, ძილის წინ, რამდენჯერ წარმოუდგენიათ ჩვენთვის მსგავსი ანგარიში?

არსებობს ვნების შეკავების ერთი მეთოდი ეს მცირედით დაკმაყოფილებაა.

მცირედით კმაყოფილება ყველაზე დიდი სიმდიდრეა. ადამიანის გულის სიმდიდრე მისი მცირედით დაკმაყოფილებით გაიზომება. ასეთი ადამიანები ხელთარსებულ შესაძლებლობებს იკმარებენ და უფრო მეტის მოპოვების დაუოკებელი სურვილი არ შეიპყრობთ. ეს მათში სულიერი სიმშვიდისა და ბედისწერისადმი კმაყოფილების საბაბი გახდება. მაგრამ





ეს, არავითარ შემთხვევაში სიზარმაცეში არ უნდა გადაიზარდოს და მუშაობისგან ხელი არ აგვაღებინოს. პირიქით, ამით იმის თქმა გვინდა, რომ შარიათით ნებადართულ საზღვრებში შრომითა და შედეგად უზენაესი ალლაჰის მიერ ბოძებულით კმაყოფილები უნდა ვიყოთ. ხელთარსებულით კმაყოფილი, შესაძლებლობის მიხედვით, სხვასაც გაუწევს დახმარებას. მაგრამ, ვინც მცირედით არ კმაყოფილდება, იგი ყოველთვის უფრო მეტს ისურვებს და სხვაზე დახმარების ფიქრს რომ თავი დავანებოთ, ყოველთვის სხვისი დახმარების მოლოდინში იქნება.

ასრი საადეთის (ბედნიერების ეპოქის) საზოგადოებას ყველა ზემოჩამოთვლილი და უფრო მეტი სათნოებები ახასიათებდა. ბედნიერების ეპოქაში უზენაესი ალლაჰისა და მისი წმინდა შუამავლის ﷺ წრფელი გულით შეცნობის საუკეთესო და წარმატებული ხანა იყო. აღნიშნული პერიოდის ხალხის გულებიდან ამქვეყნიური პირადი ინტერესები და სიხარბე ამოძირკვული იქნა. ისინი თავიანთ ქონებასა და სიცოცხლესაც კი უზენაეს ალლაჰთან და წმინდა შუამავალთან ﷺ დაახლოების საშუალებად იყენებდნენ. რწმენა იგემეს და კეთილგანწყობამ უმაღლეს მწვერვალს მიაღწია. უზენაესი ალლაჰის გაჩენილების მიმართ სამსახური ცხოვრების წესად იქცა. ალლაჰის შუამავალის ﷺ გვერდში დგომა ასჰაბი ქირამის უდიდესი იდეალი გახდა. წმინდა შუამავლის ﷺ მიერ წარმოთქმულ ნებისმიერ რჩევასა და მინიშნებას, ისინი წმინდა ბრძანებად მიიჩნევდნენ და ღრმა პატივისცემით სამარადჟამო გვირგვინად იდგამდნენ თავზე.





მთელი საზოგადოება მცირედი კმაყოფილებით ცხოვრობდა. არამიზნობრივი ხარჯვა, ფუფუნება, გაუმაძღრობა საჰაბესთვის წარმოუდგენელი იყო. მათმა გულებმა შეიცნო შემდეგი ჭეშმარიტება: „ხვალ ჩვენი სულების სამყოფელი საფლავი უნდა გახდეს.“ მეგობრობისთვის განკუთვნილი გამორჩეული ადგილი უზენაეს გამჩენს და წმინდა შუამავალს ﷺ მიუჩინეს. საზოგადოება, რომელმაც მანამდე წერა-კითხვაც კი არ იცოდა, ახლა უკვე ისლამისა და რწმენის სკოლაში ჩაეწერა და ცივილიზაციის მწვერვალს მიაღწია ყველა ასჰაბის გულს ერთი გრძნობა ამოძრავებდა: **„უზენაესი ალლაჰი ჩვენგან რას მოითხოვს? შუამავალს ჩვენში რისი ნახვა სურს?“** ცხოვრება ალლაჰის კმაყოფილებას მიუძღვნეს, გულისხმიერება გაუღრმავდათ, ჭეშმარიტებისა და სამართალის მიმართ სისათუთე მკვეთრად გაიზარდა. საჰაბეს ცხოვრების ყველაზე სასიამოვნო და მნიშვნელოვანი წამები ადამიანის შთამომავალზე ღვთიური წერილის (ზეშთაგონების) გადაცემის დრო იყო. დღესაც ჩვენ მთელი მონდომებით უნდა ვიზრუნოთ, რათა იმ განსწავლულობის ქარავანს მივყვეთ და სულიერი ამაღლებით საჰაბისეულ სიმშვიდესა და სილამაზეს მივაღწიოთ.

დედ-მამამაც სწორედ მსგავსი მშვენიერებით უნდა მოიკაზმონ და შვილებიც ასეთი სტილითვე უნდა აღზარდონ. მშობლებმა შვილები ერთმანეთისგან არავითარ შემთხვევაში უნდა განაცალკევონ. თუნდაც ქალ-ვაჟთან და თუნდაც ერთი და იგივე სქესის შვილებთან მიმართებაში სამართალსა და თანასწორობას ყურადღება აუცილებლად უნდა მიექცეს. ადამიანებს





შორის შეიძლება სიყვარული ერთნაირად არ განისაზღვროს, მაგრამ იმის გაკეთება მაინც შეიძლება, რომ მათ ეს განსხვავებული სიყვარული არ აგრძნობინო. მაგალითად თუკი ერთს  რაიმე ნივთს უყიდი, მეორესაც უნდა უყიდოთ, ერთს თუ აკოცებ, მეორის უგულებელყოფა არ შეიძლება. მოკლედ, შვილებს შორის, არავითარ შემთხვევაში, ეჭვისა და შურის თესლს, აღმოცენების საშუალება არ უნდა მიეცეს.

მეზობლები კარგი უნდა შევარჩიოთ, ცუდი ზნეობისა და სუსტი რელიგიური რწმენის მქონე მეზობლებსა და ნათესავებთან ურთიერთობას ყურადღება უნდა მივაქციოთ. ე. ი. მათი სწორ გზაზე დადგომის იმედით, საკუთარი ცოლ-შვილი საფრთხეში არ უნდა ჩავაგდოთ.







# შვილების აღზრდის შესახებ



*თუ გვინდა, რომ ჩვენი შვილები უნაკლონი იყვნენ, ამისათვის ვალდებულნი ვართ, უნაკლო მშობლები ვიყოთ.*

### *კითხვა: რას უნდა მიაქციოს ოჯახმა ყურადღება შვილების აღზრდის დროს?*

უპირველესად, აქვე უნდა აღინიშნოს, რომ შვილები ღვთის მიერ ჩვენთვის მობარებული ამანათი და ჩვენს ფესვებზე აღმოცენებული ძვირფასი ყლორტები არიან. მგრძნობიარე გულების მიხედვით, ოჯახებში პირველი ბედნიერების საამური მუსიკა, შეძენილი შვილების გამო გულში გაღვივებული სიხარულით იწყება.

როგორც წმინდა ჰადისშია ნაბრძანები; ***„შვილები, სამოთხის ყვავილები, გულის ნაყოფი, ღვთიური საჩუქარი და შეუდარებელი წყალობაა“.***

გამომდინარე აქედან, ისინი მართლაც გამჩენი ღმერთის საოცრად დიდი წყალობა და საუკეთესო საჩუქრები არიან. შეუძლებელია, დავიწყება იმ დედობრივი და მამობრივი განცდისა, რომელსაც ადამიანი პირველი შვილის შეძენისას გრძნობს. მათი გაღიმების დროს გადმოფრქვეული სასიამოვნო სინათლე, სამოთხის ბრწყინვალებას ჰგავს. რაოდენ ლამაზი და გასახარელი საქმეა დედისთვის შვილის აღზრდა და საზოგადოებისთვის უძვირფასესი საჩუქრის შემატება. ვინაიდან, დედის მკერდი, შვილის პირველი სკოლაა, სადაც იგი ზრდისა და განვითარების პირველ ნაბიჯებს დგამს. უანგარო და შეუფასებელი ღვაწლით აღზრდილი ღვთისმოსავი შვილები საიქიოში მშობ-





ლებისთვის ჯოჯოხეთის ფარად იქნებიან.

ოჯახის უპირველეს მოვალეობათაგან ერთ-ერთი, უზენაესი ალლაჰის მიერ ნაწყალობევი შვილების ისლამის ბუნებით აღზრდა და მათი სათნოებით შემოსვაა... მორწმუნე, ღვთის სამსახურში მყოფი და სამშობლოს მოყვარული შვილების აღზრდა, დედ-მამის უდიდესი პასუხიმგებლობაა და ამავე დროს, გარდაცვალების შემდეგ, ცხოვრების ნამოღვაწარ წიგნში, სიკეთის უწყვეტად წერის საშუალებაა. შვილები ოჯახის ბედნიერების არაჩვეულებრივი ნაყოფი და დედმამის ერთმანეთთან უფრო ღრმად დამაკავშირებელი საშუალებაა. ისინი, მშობლებისთვის ალლაჰის მიერ ბოძებული უძვირფასესი და საუკეთესო ამანათები არიან.

უკეთილშობილესი შუამავალი ﷺ ერთ-ერთ ჰადისში შემდეგნაირად განმარტავს:

*„ყველა თქენთაგანი მწყემსი ხართ და სამწყსოს გამო პასუხი მოგეთხოვებათ“.*

*„მამაკაცი ოჯახის მწყემსი და მათზე პასუხისმგებელია. ქალი, ქმრის ოჯახის მწყემსია და სამწყსოს გამო პასუხს აგებს“ (ბუჰარი, ვესაია, 9; მუსლიმ, იმარე, 20)*

უზენაესი ალლაჰი ბრძანებს:

***„ო, თქვენ რომელთაც ირწმუნეთ! საკუთარი თავი და ოჯახი დაიცავით** (ჯოჯოხეთის) **ცეცხლისგან, რომლის საწვავი ადამიანები და ქვებია“.** (სურა თაჰრიმი, აიათი 6)...*

ალლაჰის უკეთილშობილესმა შუამავალმა ﷺ ამ





აიათის შესახებ შემდეგნაირი განმარტება გააკეთა:

*„თუკი მათ ალლაჰის მიერ აკრძალულისგან განარიდებთ, ხოლო ნაბრძანების შესრულებისკენ მოუწოდებთ, ჯოჯოხეთისგან დაიფარავთ“.* *(ალუსი XXXVIII, 156)*

***კითხვა: რამდენი წლის ასაკიდან უნდა დავიწყოთ ბავშვის აღზრდა? არის თუ არა ბავშვის ცემა მისი აღზრდის ერთ-ერთი მეთოდი? ოჯახს რა როლი აკისრია ბავშვის აღზრდაში და რას უნდა მიექცეს ყურადღება?***

სანამ ბავშვის აღზრდასთან დაკავშირებით საუბარს დავიწყებდეთ, თავდაპირველად, მშობლების შესახებ გიამბობთ. ბავშვის აღზრდა უპირველესად მშობლების მოვალეობა და მათ მიერ ერთგულად გასაკეთებელი საქმეა.

**ის ფაქტორები, რომლებსაცმშობლების მხრიდან ბავშვების აღზრდასთან დაკავშირებით პირველ რიგში უნდა მიექცეს ყურადღება, შემდეგია:**

**ა.** დედ-მამამ შვილს უპირველესად ლამაზი სახელი უნდა დაარქვას.

თაბერანი ერთ-ერთ გადმოცემაში მოგვითხრობს:

*„უკეთილშობილესმა შუამავალმა ერთ დღეს მეწველი აქლემი მოიყვანა და იკითხა: „ამას ვინ მოწველის“? აქლემის მოწველის სურვილი ორმა პიროვნებამ გამოთქვა, შუამავალმა მათ სახელები ჰკითხა და როცა*





*გაიგო, ორივეს მურრე (მწარე) ერქვათ, უთხრა:*

*„დაჯექით!”*

*შემდეგ მესამე პიროვნების სახელიც რომ გაიგო, რომელსაც, ჯემრე (აალებული ნაკვერჩხალი) ერქვა, მასაც უთხრა:*

*„შენც დაჯექი! “*

*ამის შემდეგ აქლემის მოწველის დავალება იმ თანამიმდევარს მისცა, რომლის სახელი იაიშ, (სიცოცხლე) იყო. “ (თაბერანი, მუჯემი, XXII, 277; მუვატტა, ისთი”№”-ზანი)*

**ბ**. მშვიდ და პროგრესიულ გარემოში აღსაზრდელად და ჩამოსაყალიბებლად, ყურადღება უნდა მივაქციოთ ჰალალ ლუკმას, რომლითაც მათ ვასაზრდოებთ.

**გ**. ბავშვები, ლაპარაკის მანერიდან დაწყებული ქცევებით დამთავრებული, მაგალითებს მშობლებისგან იღებენ. ამიტომ მათთვის სანიმუშონი უნდა ვიყოთ. მაგალითად ბავშვი, რომელიც ისეთ ოჯახში იზრდება, სადაც ჩხუბი და კამათი ყოველდღიურ მოვლენად არის ქცეული, სულ იჭირვეულებს და ცუდ ხასიათზე იქნება. მშვიდ და წყნარ გარემოში კი-ლამაზი ხასიათის მქონე და ზრდილობიანი გაიზრდება.

**დ**. ბავშვების ქცევები ყოველთვის ისე უნდა კონტროლდებოდეს, რომ ამას ვერ უნდა ამჩნევდნენ. ჩადენილი დანაშაულისათვის ბავშვი მხოლოდ მათთან ერთი-ერთზე ყოფნის დროს არ უნდა გავკიცხოთ და სახალხოდ ამის გაკეთებას არ უნდა მოვერიდოთ, რადგან ეს ხასიათის სისუსტის, თავისებური ორპირობის გამოვლინებაა, რომელიც სიცრუისა და ფარისევ-





ლობის პირველი ნიშნებია.

**ე**. ბავშვები ლამაზი საქციელით უნდა წავახალისოთ და შევაქოთ კიდეც. მათი შეცდომები კი - შეუმჩნევლად არ უნდა დავტოვოთ. ვინაიდან, შექებით დადებითი ქცევები ბავშვებში უფრო სისტემატიურ ხასიათს მიიღებს და მათ ცხოვრებაში დიდ ადგილს დაიკავებს. ამის საპირისპიროდ, თავის დროზე შეუმჩნეველი შეცდომები განმეორების შედეგად ბავშვის ხასიათის ნაწილად ჩამოყალიბდება. გამომდინარე აქედან, განსაკუთრებით გოგონების მიმართ, ადრეული ასაკიდანვე მათი ჩაცმულობის არასასურველი სტილის მიმართ შემწყნარებელნი არ უნდა ვიყოთ. რადგან ზოგიერთი ჩვევა, შესაძლებელია, დროთა განმავლობაში გამოუსწორებელ მიდრეკილებებში გადაიზარდოს.

**ვ**. ხშირი დასჯით ბავშვი უტიფარი არ უნდა გავხადოთ. თეფშის, ჭიქის, ვაზის გატეხვის დროს არ უნდა შეურაცხვყოთ, ვინაიდან ასეთი შემთხვევა შესაძლებელია ჩვენ თვითონაც მოგვივიდეს. ასეთ დროს ბავშვი იფიქრებს, რომ მას სისუსტის გამო ამცირებენ, რადგან ანალოგიური შემთხვევა ჩვენ თუ მოგვივა, არავინ გაგვიწყრება. ეს კი დედ-მამის მიერ შვილის აღზრდის დროს მასში წინააღმდეგობას გამოიწვევს და იმის გაკეთებას დაიწყებს, რასაც ადრე ვუკრძალავდით. ამიტომაც უნდა გავუფრთხილდეთ და ისეთი რამის გამო, როგორიცაა ჭიქის ან თეფშის გატეხვა და ჩაის დაქცევა, ბავშვებს არ უნდა გავუწყრეთ და უხეშად არ მოვექცეთ. მათ რბილი ტონით გაფრთხილება უნდა მივცეთ.





მაგრამ ბავშვების ხასიათისა და ზნეობის შემრყევ შეცდომების მიმართ, ვერავითარ შემთხვევაში უინტერესო და ლმობიერნი ვერ ვიქნებით. ბავშვებს შესაფერისი მეთოდების გამოყენებით უნდა გავაგებინოთ, რომ ისინი არასწორად იქცევიან. რადგანაც ის ბავშვი, რომელიც თავის დანაშაულს შეიგნებს, მზად იქნება ჩადენილი შეცდომების გამოსასწორებლად. თუ თქვენი პირმშოს მხრიდან დანაშაულის აღიარებას ვერ მიაღწევთ, იგი მის მიერ გადადგმული ნაბიჯის სიმცდარეში ვერ დარწმუნდება და ჩათვლის, რომ მისი შეცდომა დამტკიცებული არ არის, რომ იგი მართალია...

**ზ.** ყოველთვის, როცა ბრძანებებსა და აკრძალვებს ვასწავლით, „მათ გასაგებ ფორმაში“ უნდა ავუხსნათ და თან ამაში  დავარწმუნოთ.

„ადაბი მუაშერეთი“ - ქცევითი ნორმები, „ზნეობის წესები“ ბავშვებს აუცილებლად უნდა შევასწავლოთ. მდიდარი ოჯახები, განსაკუთრებით წინ უნდა აღუდგენ თავიანთ ბავშვებს იმაში, რათა ისინი სხვების წინაშე თავმომწონენი და ქედმაღლები არ იყვენენ.  ვინაიდან, ასეთი საქციელი დროთა განმავლობაში ხასიათად ჩამოუყალიბდებათ. მათ თავმდაბლობის გამოჩენა უნდა ვურჩიოთ და გასაგებ ენაზე უნდა ავუხსნათ ამის შესახებ.

**თ.** შარიათის ფარგლებში, მათი „ბავშვური ცხოვრების“  უფლება უნდა ვცნოთ. ისინი არც მთლად თვითნებურად უნდა დავტოვოთ და არც გადამეტებულ უფლებაშეზღუდულებად უნდა იგრძნონ თავი. ვინ-





აიდან, ზედმეტი თავისუფლება ვნებას აღაგზნებს და სიზარმაცის საბაბი გახდება, ხოლო გადამეტებული ზეწოლა ბავშვს დამცირებული და სუსტი ხასიათის პიროვნებად აქცევს. უზომო ზეწოლა ბავშვს არა მხლოდ დამცირებულს და დათრგუნულს გახდის, არამედ, შესაძლოა, იგი დაუმორჩილებელ პიროვნებად აქციოს. ასეთი ბავშვები გადამეტებული ზეწოლის ნიადაგზე განსაკუთრებით მაშინ, როცა გარკვეულ ასაკს მიაღწევენ მეამბოხეებად გადაიქცევიან და დედ-მამას აღარ დაემორჩილებიან. ამიტომაც, განსაზღვრული მეთოდით უნდა ვეცადოთ, რათა დრო მაქსიმალურად გამოვიყენოთ და ისინი კარგ ადამიანებად აღვზარდოთ.

**ი.** შვილებს უზენაესი ალლაჰის წყალობები უნდა შევახსენოთ და მადლობის გადახდას შევაჩვიოთ. მათ წმინდა შუამავლის ცხოვრებიდან საუკეთესო მაგალითები უნდა მოვუყვეთ, ვასწავლოთ და ისინი სულიერებით აღსავსე კლიმატში მოვაქციოთ.

**კ**. ისინი ჯერ კიდევ პატარაობისას უნდა შევაჩვიოთ ღვთისმსახურებასა და ქველმოქმედებას. შვილები ღვთის-მსახურების პასუხისმგებლობასა და ქველმოქმედების მნიშვნელობაში კარგად უნდა გავარკვიოთ.

ერთი სიტყვით, თუ გვინდა რომ ჩვენი შვილები უნაკლონი იყვნენ, ამისათვის ვალდებულნი ვართ უნაკლო მშობლები ვიყოთ.

ბავშვის აღზრდა, უპირველესად, დედ-მამის გულში შვილის მიმართ სიყვარულით იწყება. ისინი, როგორც ალლაჰის ამანათი, უნდა გვიყვარდეს და ეს სიყვარული





წუთისოფელსა და საიქიოში ბედნიერების მიღწევის საშუალებად უნდა ვაქციოთ. თუკი ჩვენს შემდეგ ჯან-საღ შთამომავალს არ დავტოვებთ, ჩვენი საფლავები მიტოვებული დარჩება და აღარავინ გაგვიხსენებს. არასოდეს უნდა დავივიწყოთ, რომ ჩვენი ხვალინდელი ნამდვილი სამყოფელი საფლავია.

### *კითხვა: დედამ შვილი როგორი სიფაქი-ზითა და მგრძნობელობით უნდა აღზარ-დოს?*

ერთ-ერთ არაბულ ანდაზაში ნათქვამია: „ელ უმმუ მედრესეთუნ“- „დედა სკოლაა“. გამომდინარე იქედან, რომ დედა შვილებთან ყველაზე მეტ დროს ატარებს, იგი მათთვის საუკეთესო მაგალითი უნდა იყოს. მან ბავშვების სულებში წარუშლელი კვალი უნდა დატო-ვოს. დედა შვილების პირველი და უდიდესი აღმზრ-დელია. დედის პირიდან ამოსული ყოველი სიტყვა ბავშვის სულში მშენებარე ბინის თითოეული აგურის მსგავსია. დედის გული ბავშვისთვის ის სკოლაა, სად-აც იგი განათლებას იღებს. სწორედაც, გულისხმიერე-ბის უშრეტი წყარო დედაა. დედის აღზრდისგან შორს მყოფი ბავშვის მოვლა ძნელია. მაღალი ზნეობის მქო-ნე პიროვნებები, უმეტეს შემთხვევაში **ღვთისმოსავი დედების მიერ აღზრდილი შვილები არიან.**

დიასახლისობის, შვილის აღზრდისა და ქმრის მომ-სახურების მსგავსი ძვირფასი მოვალეობის საკუთარ თავზე ამღები, თავგანწირული დედა, ნამდვილად, უსაზღვრო სიყვარულს, ღრმა პატივისცემასა და მთე-





ლი სიცოცხლის მანძილზე მადლობას იმსახურებს. ისლამის სამყაროში ნამდვილი და სათნო მუსლიმების, მშობლების და განსაკუთრებით დედის მიმართ გამოხატული პატივისცემის საუკეთესო მაგალითებმა დაუვიწყარი სახე შეინარუჩუნა და ჩვენამდე მოაღწია.

თავდაპირველად, გავიხსენოთ წმინდა შუამავალი ﷺ რომელიც დედობილს ძვირფას ჰალიმეს, (ალლაჰი იყოს მისგან კმაყოფილი) ხშირად მოინახულებდა, ძირს მოსასხამს დაუგებდა და გვერდით დაჯდომას თხოვდა. ყოველთვის, როცა დედობილი ჰალიმე წმინდა შუამავალთან ﷺ ოთახში შედიოდა ან გამოდიოდა, იგი პატივსცემის ნიშნად ყოველთვის ფეხზე წამოდგებოდა.

იმ დედებმა, რომლებიც თავიანთ შვილებთან მჭიდრო კონტაქტის დამყარებას ცდილობენ, მაგალითები ქალი საჰაბეებიდან უნდა აიღონ. ისინი, რომლებიც ჩვენი შუამავლისთვის სანიმუშო დედები გახდნენ, თავიანთ შვილებს იმის გამო კიცხავდნენ, რომ ალლაჰის წმინდა შუამავალს ხშირ-ხშირად არ ნახულობდნენ ან მასთან შეხვედრებზე იგვიანებდნენ.

ძვირფას ჰუზეიფეს, რომელიც რამდენიმე დღის განმავლობაში შუამავლის მოსანახულებლად არ მისულა, დედამ უსაყვედურა და გაუწყრა. თავად ჰუზეიფე ამ ამბავს ასე მოგვითხრობს:

ერთ დღეს დედამ მკითხა:

- უკეთილშობილესი შუამავალი ﷺ ბოლოს როდის მოინახულე?





მე მივუგე:

- რამდენიმე დღე გავიდა მას შემდეგ რაც არ მინახია.

 დედა ასეთ პასუხზე  ძალიან გამიბრაზდა და მწარედაც მისაყვედურა.

ვთხოვე;  დედა ოღონდ ნუ გამიწყრები, ახლავე წავალ და მოვინახულებ წმინდა შუამავალს-მეთქი, მასთან ერთად საღამოს ნამაზს ვილოცავ, შემდეგ ვთხოვ, რომ მეც და შენც, ორივეს გვაპატიოს. *(თირმიზი, მენაქიბ, 30; აჰმედ ბინ ჰანბელ, მუსნედი, V, 391-2)*

შვილები ისე უნდა აღვზარდოთ, რომ ისინი ქარაფშუტობის, თავაშვებულობის, აღვირახსნილობისა და მფლანგველობისგან დავიცვათ. მათ ლამაზი სახელები უნდა დავარქვათ და ყურანი გავაცნოთ. პატარაობიდან ალლაჰის სამსახური უნდა ვასწავლოთ და განსაკუთრებით ნამაზის ლოცვის ხალისი ჩავუნერგოთ. მათ პაწაწინა ლაქადაუდებელ გულებში, გაჭირვებულთა მიმართ დახმარებისა და ქველმოქმედების სიყვარული უნდა ჩავუსახოთ. ამ საკითხთან დაკავშირებით მცდარი ქმედებებისგან, რომლებიც ხელს შეუწყობს ეგოიზმის გაღვივებას, თავი შორს უნდა დავიჭიროთ. **ვინაიდან ბავშვები კომპაქტური ვიდეო კასეტის მსგავსად, რომელიც ყველაფერს  განურჩევლად იწერს, დედ-მამის ყოველგვარ ქცევებს თავიანთ მეხსიერებაში აღბეჭდავენ და ამავ დროს მიბაძვის შესანიშნავი უნარიც გააჩნიათ**. მაგალითად, იმისათვის, რომ წარმოდგენა შეგექმნათ იმაზე, თუ როგორ წარუშლელ კვალს ტოვებს ქველმოქმედებასთან დაკავშირებული





ცუდი საქციელი ბავშვის მეხსიერებაში, ქვემოთმოყვანილი შემთხვევა გულისყურით წაიკითხეთ.

ერთი მამა ოჯახში მოსულ, მოხუც, ავადმყოფ და ყველანაირად განადგურებულ გაჭირვებულს, თავის პატარა გოგოს თვალწინ საშინლად საყვედურობდა. პატარა გოგო ჯერ კიდევ ბავშვური ჭკუით მიხვდა ბევრ რამეს და მამას ჰკითხა:

- მამიკო, ამ საწყალ ადამიანს გულს რატომ ტკენ?

გულქვა მამამ მიუგო:

- შენ ნუ მიაქცევ ამათ ყურადღებას! ასეთებს სხვების ზურგზე ტვირთად ყოფნა არ შერცხვებათ. ხელთ რაც აქვთ, უაზროდ ფლანგავენ ხოლმე. იქნებ ესენი ჩვენზე უფრო მდიდრებიც კი არიან.

მოწყალების მისაღებად მისული პიროვნება, მართლაც ძალიან დიდ გასაჭირში იყო.

გაჭირვებული პიროვნება ისევ აგრძელებდა თხოვნას: „ გთხოვთ, უზენაესი ალლაჰის კმაყოფლებისთვის გაიღეთ რამე." ამ დროს მამა მეტისმეტად გაბრაზდა და მთხოვნელს დაუღრიალა.

- გაეთრიე, მოშორდი აქაურობას!

ამ შემთხვევის მხილველი პატარა გოგო, რომელსაც თავდაპირველად თუნდაც სიბრალულით აღსავსე გრძნობა ჰქონოდა, მამის ასეთი ქცევისა და სიტყვების შემხედვარე, როცა გაიზრდება, განა ვინმე გაჭირვებულს შეიბრალებს და მათ სიტყვებს გაიგონებს, ან კიდევ მათი ტანჯვის შემხედვარეს გული აუთრთოლდება?





ამ წიგნის **ავტორის მამა აწგარდაცვლილი მუსა თოფბაში,** როდესაც ვინმე გაჭირვებულზე რაიმეს მიცემას განიზრახავდა, ცდილობდა ეს ბავშვის ხელით გაეკეთებინა, რათა ისინი პატარაობიდანვე შეჩვეოდნენ ქველმოქმედებას. ერთხელაც, როცა მნიშვნელოვან საქველმოქმედო პროექტის განსახორციელებლად ხალხისგან დახმარებას აგროვებდნენ, ძვირფასი მუსას მზერა შვიდი თუ რვა წლის ბავშვმა მიიპყრო. მაგრამ პატარა ამას ვერ ამჩნევდა. დიდებისგან ამდაგვარი საქველმოქმედო მობილიზაცია რომ იგრძნო, მისმა პაწაწინა გულმა დიდი თრთოლვა იგრძნო ხელთ არსებული ცოტაოდენი ხურდა ფული აიღო და დახმარების ყუთისკენ გაიწოდა. ამის მხილველი ძვირფასი მუსა ბავშვთან მივიდა, მოეფერა და შეაქო. შემდეგ კი ტკბილი ხმით უთხრა:

„ყოჩაღ შვილო! რამდენი ხანია თვალყურს გადევნებდი. რომ არაფერი მიგეცა, ამ თეთრწვერა ბაბუას ძალიან აწყენინებდი.“

ეს ყველაფერი საუკეთესოდ ხსნის იმას, რომ ბავშვები, უფროსების ყოფაქცევასა და ზნეობას სარკესავით ირეკლავენ.

სხვა მხრივ, ქვემოთ მოცემულ ჰადისში აღნიშნულია, რომ ქალიშვილები ვაჟებისგან განსხვავებით უფრო მეტ ყურადღებასა და მზურველობას საჭიროებენ.

ჰადისში უკეთილშობილესი შუამავალი ﷺ ბრძანებს:





*„ვინც სამ ქალიშვილს მფარველობას გაუწევს, ლამაზად აღზრდის, გაათხოვებს და მათ მიმართ კეთილგანწყობასა და სიკეთეს არ შეწყვეტს, ის ადამიანი სამოთხეს დაიმსახურებს“.* (ებუ დავუდი, ედები, 121; იბნი ჰანბელი, III, 97)

*„ვინც ორ ქალიშვილს მოწიფულობის ასაკამდე მოუვლის და აღზრდის, განკითხვის დღეს ის და მე გვერდიგვერდ ვიქნებით.“ -წარმოთქვა წმინდა შუამავალმა და თითები შეკრა.* (მუსლიმ, ბირრი, 149. გარდა ამისა იხილეთ. თირმიზი, ბირრი, 13)

ეს ჰადისი საუკეთესო მინიშნებაა იმასთან დაკავშირებით, თუ როგორ უნდა მოვექცეთ შვილებს და განსაკუთრებით ქალიშვილებს.

ბავშვის აღზრდასთან დაკავშირებით, ყველაზე მნიშვნელოვანი ფიზიკური ძალის გამოყენების ანუ ცემის საკითხია, რაც სრულიად მიუღებელი და არასწორი საქციელია. იმისათვის, რომ ბავშვი ცუდ რამეებს არ შეეჩვიოს, შესაძლებელია, სხვადასხვაგვარი მეთოდები გამოვიყენოთ, მაგრამ ცემა კატეგორიულად დაუშვებელია. ვინაიდან იგი მომავლის ახალგაზრდას, მშიშარას, უტიფარს ან უსირცხვილოს გახდის. გამომდინარე აქედან, უკეთილშობილესმა შუამავალმა ﷺ ცემითა და უხეშობით არა მარტო ადამიანის, არამედ ცხოველის აღზრდაც კი აკრძალა. როდესაც ჯერ კიდევ ჯდომას მიუჩვეველი აქლემი მართლმორწმუნეთა დედას ძვირფას აიშეს აჩუქეს, იგი უხეშობის გამოყენებით რომ არ გაეწვრთნათ, ამისათვის წმინდა შუამავალმა მეუღლე ასე გააფრთხილა:





*„ო, აიშე! თუკი რაიმეში რბილი ხასიათი დაისადგურებს, მას აუცილებლად სილამაზეს შეჰმატებს, ხოლო თუ რაიმესგან რბილი ხასიათი გამოვა, მას აუცილებლად ნაკლულს გახდის“.* *(მუსლიმ, ბირრი, 78. გარდა ამისა იხილეთ. ებუ დავუდი, ედებ 10)*

ერთი სიტყვით, ღვთისმოსავი დედა, ღვთიური ძალით გასხივოსნებული წყალობის კალთაა. ამიტომაც წმინდა შუამავალი ბრძანებს: „სამოთხე დედების ფეხქვეშაა.“ მხოლოდ დედის სათნოებით აღსავსე გულს შეუძლია ოჯახის წევრების სიშმაგე და განსაკუთრებით, ბავშვების მომაბეზრებელი ჭირვეულობის განიავება. ამიტომაც, ბედნიერების ყვავილების მარცვლები დედის გულშია დანერგილი. გამომდინარე აქედან, წმინდა შუამავალი დედის სიყვარულს დაჟინებით გვახსნებს. როდესაც მას ჰკითხეს, ყველაზე მეტი პატივისცემა ვის მიმართ უნდა გამოვიჩინოთო, მან სამჯერ უპასუხა, დედის მიმართო და ერთჯერ, მამის მიმართო. *(ბუჰარი, ედები, 2; მუსლიმ, ბირრი, 1, 2; გარდა ამისა იხილეთ. იბნი მაჯე, ვესაია, 4; ებუ დავუდ, ედებ 120; თირმიზი, ბირრი, 1).*

## *როგორ უნდა მოექცეს ქალი გერებს?*

ისინი ისე უნდა აღზარდოს, როგორც საკუთარი შვილები. მათ სიყვარული, ყურადღება და გულისხმიერება არ უნდა მოაკლოს. წმინდა შუამავალი, რომელიც ბავშვობაში კეთილშობილი ალის დედამ, ძვირფასმა ფატიმა ბინთ ესედმა შეიფარა და ღვიძლი შვილივით ყურადღებას არ აკლებდა, მის მიმართ მთელი ცხოვრების მანძილზე პატივისცემასა და სიყვარულს





არ იშურებდა. როდესაც ეს ღვთისმოსავი ქალი გარდაიცვალა, უკეთილშობილესი შუამავალი მასთან მივიდა, თავთან დაუჯდა და თქვა, რომ აღიარებდა მის თავგანწირულ სამსახურს უზენაესი ალლაჰის წინაშე:

*„ჩემო დედიკო! უზენაესმა ალლაჰმა შეგიწყალოს. შენ მე, ღვიძლი დედის გარდაცვალების შემდეგ დედობა გამიწიე. თვითონ არ ჭამდი და მე დამაპურებდი. თავად არ ჩაიცმევდი და მე ჩამაცმევდი. თვითონ საუკეთესოს არ მიირთმევდი, მე მაჭმევდი და ყველაფერ ამას რომ აკეთებდი, ალლაჰის კმაყოფილების მოპოვებაზე და საიქიო სამოთხეზე ფიქრობდი."*

შემდეგ წმინდა შუამავალმა მიცვალებულის სამჯერ განბანვა ბრძანა. საკუთარი პერანგი გაიხადა და მასზე ჩააცმევინა. მიცვალებულს სუდარა ამ პერანგის გარედან შემოახვიეს. შუამავალმა საფლავის ამოთხრაში თავადაც მიიღო მონაწილეობა, შემდეგ კი საფლავში მის თავთან დაჯდა და ამ ღვთიმოსავი ქალისთვის შეევედრა. *(თაბერანი, მუღჯემ-ულ ქებირ, XXIV, 351-2; ჰაქიმ, III, 116-117)*

რაოდენ დიდი სიყვარულისა და მადლიერების გამოხატულებაა იმ ქალის მიმართ, ვინც მას დედობრივი მზრუნველობა და ალერსი არ მოაკლო! მეორე მხრივ რა მშვენიერია იმ დედის მდგომარეობა, რომელმაც ობლის მიმართ არნახული გულისხმიერება და დედობრივი გრძნობა გამოიჩინა, იგი გულში ჩაიკრა და უდედობა დაავიწყა. მან პატარა, მომავალი შუამავლის მიმართ დახვეწილი ქცევებითა და ტკბილი სიტყვებით, გულგატეხილი ობოლის გულში ტახტი დაიდო. ამ





ღირსშესანიშნავმა დედამ, ობლის გულში დატოვებული ტკბილი მოგონებების ნიადაგზე, მთელი სიცოცხლის მანძილზე გატეხილი გულიდან ამოსული ვედრებით, ღვთიური წყალობა დაიმსახურა.

ანალოგიურად, მამებმა და დედებმა გერებთან ერთად ისე უნდა იცხოვრონ, რომ ისინი ღვიძლი შვილებისგან არ განასხვაონ.

***კითხვა: თუ შეიძლება გვითხრათ, ბავშვებისადმი უკეთილშობილესი შუამავლის ﷺ რა სახის ქცევებმა დატოვა თქვენში წარუშლელი კვალი?***

წმინდა შუამავალი ﷺ ბავშვების მიმართ ყოველთვის ღრმა სიყვარულს გამოხატავდა, მათ მოეფერებოდა, აკოცებდა და საკუთარი თითებით თმებს დაუვარცხნიდა. მას არ მოსწონდა ისეთი ხალხი, ვინც პატარებს არ ეფერებოდა, ასეთებს უხეშ ადამიანებად თვლიდა.

მართლმორწმუნეთა დედის, ძვირფასი აიშეს გადმოცემის მიხედვით, ერთხელ, როცა წმინდა შუმავალი ﷺ შვილიშვილებს ეფერებოდა, მის მოსანახულებლად ისლამური გულისხმიერების, მოწყალების, თავმდაბლობისა და სინატიფისგან შორს მყოფი ბედუინი მოვიდა. როცა ბედუინმა დაინახა, რომ შუამავალი ბავშვებს ასე ლამაზად ეფერებოდა, გაკვირება ველარ დაფარა და უთხრა:

*„ალლაჰის შუამავალო! შენ ბავშვებს მოეფერები და აკოცებ? ჩვენ ბავშვებს არც მოვეფერებით და არც*





*არასოდეს ვაკოცებთ.“*

(ალლაჰის მიერ ბოძებული შვილის, უდიდესი წყალობის წინაშე ბედუინის უგრძნობლობამ და არასენტიმენტალობამ შუამავალს გული აუჩუყა) შემდეგ დამწუხრებულმი ბედუინს მიუბრუნდა და უთხრა:

*„რა შემიძლია გითხრა, თუკი ალლაჰს თქვენი გულიდან მოწყალება და გულისხმიერება ამოუღია.“* *(ბუჰარი, ედებ. 22)*

წმინდა ჰადისიდან გამომდინარე, მუსლიმი ადამიანის გული, უზენაესი ალლაჰის მიერ ბოძებული ამანათების წინაშე სიყვარულით, გულისხმიერებითა და მოწყალებით განმსჭვალული უნდა იყოს და ათვითცნობიერებდეს იმას, თუ როგორ, რა მიმართულებით განავრცოს ეს დადებითი გრძნობები.

ერთხელაც, უკეთილშობილეს შუამავალის ﷺ ხელში მყოფმა შვილიშვილმა მიაშარდა.

ეს რომ უმმუ ფადლმა დაინახა, ბავშვს უთხრა:

- შენ ალლაჰის შუამავალს ამას როგორ უბედავო და ცემა დაუწყო.

*„ბავშვს ტკივილი მიაყენე, ღმეთმა გაპატიოს უმმუ ფადლ.“ ასე უსაყვედურა შუამავალმა და აღნიშნა, რომ ბავშვების ასეთი ქცევების დროსაც კი მოთმინება იყო საჭირო.* *(იბნი მაჯე თაბირ, 10)*

წმინდა შუამავალი ﷺ ზოგჯერ ნამაზის შესრულებისას, ზოგჯერ სეჯდეზე ყოფნის დროს, ბავშვებს ზურგზე აძვრომის ნებასაც რთავდა და თუ ვინმე





შეეცდებოდა ამაში ბავშვებისთვის ხელი შეეშალა, მას ეუბნებოდა:

*„აცალეთ, ბავშვებმა იხალისონ!“*

და კიდევ, როდესაც კაცობრიობის ბრწყინვალება უკეთილშობილესი შუამავალი ﷺ, ბავშვის ტირილის ხმას გაიგებდა, ნამაზს დიდხანს აღარ გაარძელებ-და. ერთხელაც, როცა სახლში ნამაზს ლოცულობდა, მას ბავშვის ტირილის ხმა შემოესმა. ამის გამო ნამა-ზი მალე დაათავრა, სახლის წევრებს მიუბრუნდა და უთხრა:

- განა არა იცით, რომ მათი ტირილი გულს მტკენს?

ძვირფასი ენესი, რომელიც ათი წლის ასაკიდან ათი წლის განმავლობაში წმინდა შუამავალს ემსახურებო-და, მოგვითხრობს:

*„უკეთილშობილეს შუამავალს ზუსტად ათი წელი ვემსახურებოდი, ჩემზე ერთხელაც კი „უფ“ არ უკ-ადრებია. ჩემთვის არასოდეს უთქვამს საყვედური, „ეს ასე რატომ გააკეთეო“ „ასე რომ გაგეკეთებია უკე-თესი იქნებოდაო.“ - მეტყოდა (ბუჰარი, სევმი 53, მენაქიბი 23, მუსლიმი ფეზაილი, 82)*

გამომდინარე აქედან, უკეთილშობილეს შუამავლ-თან ﷺ წინაშე აღზრდილი ბავშვები განსაკუთრებული, სულ სხვა სილამაზითა და კეთილსინდისიერებით გა-მოირჩეოდნენ. ამასთან დაკავშირებით სეჰლ იბნ სადი, ასეთი სამაგალითო შემთხვევის შესახებ მოგითხ-რობთ:

„ერთხელ კაცობრიობის ბრწყინვალებას - წმინდა





შუამავალს დასალევი წვენი მოუტანეს. იქიდან ცოტაოდენი დალია, ამ დროს მარჯვენა კუთხეში ვიღაც ბავშვი, ხოლო მარცხენა კუთხეში ხანდაზმული ესჰაბები იჯდნენ. უკეთილშობილესი შუამავალი მარჯვენა კუთხეში მჯდომ პატარა ბავშვს მიუბრუნდა და საოცარი თავმდაბლობით ჰკითხა:

*- თანახმა იქნები თუ არა, რომ ეს სასმელი პირველად უფროსებს გავუწოდო?*

*საოცრად გონიერი პატარა ბავშვის ღირსეულმა პასუხმა ყველა იქ მყოფი გააოცა.*

*- „ო, ალლაჰის წმინდა შუამავალი! ვერავის დავუთმობ იმ ხვედრს, რაც შენგან მხვდა წილად“.*

*ამ სიტყვების შემდეგ წმინდა შუამავალმა ﷺ წვენი, თავისი მადლმოსილი ხელებით პატარა ბავშვს გაუწოდა.“ (ბუჰარი, ეშრიბე,19)*

ეს ჰადისი ზუსტად აჩვენებს, თუ როგორ უყვარდა და პატივს სცემდა ჩვენი საყვარელი შუამავალი ბავშვებს და საპასუხოდ პატარებიც მას დიდი სიყვარულით ეპყრობოდნენ.

ზემოთ აღნიშნული ჰადისი წმინდა შუამავლის ﷺ ბავშვებისადმი გამოხატული სიყვარულისა და პატივისცემის კონტექსტში ზედმიწევნით მნიშვნელოვანია.

წმინდა შუამავალი ﷺ ერთ დღეს კეთილშობილი ფატმას სახლში იმყოფებოდა. ამ დროს შვილიშვილებმა ჰასანმა და ჰუსეინმა შუამავალს ﷺ წყალი სთხოვეს. მან წყალი პირველად ჰასანს მიართვა. ეს რომ კეთილ-





შობილმა ფატმამ დაინახა, მამას უსაყვედურა, ჰასანი უფრო მეტად გიყვარსო.

წმინდა შუამავალმა ﷺ მიუგო: *„ეს არაფერ შუაშია, უბრალოდ წყალი პირველმა მან მთხოვა,“* და დაამატა: *„საჩუქრების გადაცემისა და კეთილად მოპყრობის დროს შვილებს თანასწორად მოექეცით. თუკი ისე მოხდებოდა, რომ მე ვინმეს უპირატესობას მივანიჭებდი, იცოდეთ რომ ესენი ქალიშვილები იქნებოდნენ“.* *(იბნი ჰანბელ, I, 101; იბნი ჰაჯერ, ელ-მეტალიბუ-ლ აალიე, IV, 69; ჰეისემი, IV, 153)*

უკეთილშობილესი შუამავალი ﷺ ბავშვების აღზრდას ძალიან დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა და ასჰაბებსაც ამასთან დაკავშირებით უამრავი ჰადისი ასწავლა.

*„ბავშვებს სიყვარული და პატივიცემა აგრძნობინეთ და მაღალი ზნეობით აღზარდეთ“. (იბნი მაჯე, ედებ, 3.)*

*„ვერცერთი მამა, შვილს მაღალ ზნეობაზე უფრო ძვირფას მემკვიდრეობას ვერ დაუტოვებს.“ (თირმიზი, ბირრი, 33/1952)*

*„თუ ადამიანი, შვილს ერთხელ მაინც ზნეკეთილებას ასწავლის, ის მისთვის ერთხელ საჭმლით დანაყრებაზე უფრო სასიკეთო იქნება“. (თირმიზ, ბირრი 33)*

*„მათ შორის ადამიანი, რასაც გარდაცვალების შემდეგ უკან დატოვებს, ყველაზე სასიკეთო რამ, ღვთისმოსავი შვილი, რომლის მადლი სულ დაეწერება,*





*და ცოდნაა, რომელიც მისი გარდაცვალების შემდეგ ადამიანებს გამოდგებათ.* *(მუსლიმ ვესიიეთ, 14; თირმიზი, აჰქამ, 36)*

*„ბავშვისთვის ლამაზი სახელის დარქმევა და მისი ზნეკეთილ ადამიანად აღზრდა მამის მოვალეობათაგან უმთავრესია."* *(ბეიჰაქი, შუაბუ-ლ იმან, VI, 401-402)*

*„ვინც სამ ქალიშვილს მფარველობას გაუწევს, ლამაზად აღზრდის, გაათხოვებს და მათ მიმართ კეთილგანწყობასა და სიკეთეს არ შეწყვეტს, ის ადამიანი სამოთხეს დაიმსახურებს."* *(ებუ დავუდი, ედები, 121; იბნი ჰანბელი, III, 97)*

*„ვინც ორ ქალიშვილს მოწიფულობის ასაკამდე მოუვლის და აღზრდის, განკითხვის დღეს ის და მე გვერდი -გვერდ ვიქნებით." წარმოთქვა წმინდა შუამავალმა და თითები შეკრა.* *(მუსლიმ, ბირრი, 149. გარდა ამისა იხილეთ. თირმიზი, ბირრი, 13)*

*„ვინც ქალიშვილების აღზრდის გამო გაჭირვებას ნახავს და მიუხედავად ამისა, მათ საუკეთესოდ გვერდში ამოუდგება, ეს ბავშვები საიქიოში მათი ჯოჯოხეთის ცეცხლისგან დამცავი ფარები იქნებიან."* *(ბუჰარი, ზექათ 10, ედებ 18; მუსლიმ, ბირრი 147; გარდა ამისა იხილეთ. თირმიზი, ბირრი 13)*







***კითხვა: ენესის გარდა, იყვნენ თუ არა სხვა მისი თანამედროვენი, რომლებიც ალლაჰის წმინდა შუამავალმა ﷺ აღზარდა? თუ შეგიძლიათ რამდენიმე მაგალითის მოყვანა?***

რა თქმა უნდა, ასეთები ბევრი იყვნენა, მათში უმთავრესი და უმნიშვნელოვანესი ადგილი კეთილშობილ ალის უჭირავს, ვინაიდან მან ჯერ კიდევ პატარაობისას ირწმუნა. უკეთილშობილესი შუამავალ მუჰამმედის ბიძაშვილმა-ძვირფასმა **ალიმ** მისი აღმზრდელობის ქვეშ გული სიბრძნით აივსო და ცოდნის კარად იქცა. იგი განკითხვის დღემდე უშრეტი მისტიკური ჯაჭვის შემადგენელ ნაწილად იქცა. მისი ძმა **ჯაფერ ტაიარი** წმინდა შუამავლის ﷺ სიყვარულის სულ სხვა ანარეკლია. ალლაჰის შუამავლის ქალიშვილი, ძვირფასი **ფატმა** კი- უმმეთის ქალბატონად იქცა. მან ჯერ კიდევ პატარაობისას გამოჩენილი სანიმუშო ყოფაქცევით, მადლმოსილ-მამის მფარველობის გამო, „მამის დედის“ წოდება დაიმსახურა. გარდა ამისა, ფატმამ ღირსეული შვილების, კეთილშობილი **ჰასანისა და ჰუსეინის** დედობის გვირგვინი დაიდგა თავზე.

**მუსაბ ბინ უმეირმა** თავის მდიდარ ოჯახთან თანაცხოვრებას წმინდა შუამავლის გვერდში ყოფნა არჩია. ისლამის გზაზე, თავგანწირულობისა და ადამიანებისადმი მსახურების უბადლო ნიმუშად იქცა. მას ალლაჰის შუამავალი ﷺ იმდენად უყვარდა, რომ მზად იყო მისთვის სიცოცხლეც კი გაეწირა.

**უსამე ბინ ზეიდი,** ოცი წლის ასაკში ალლაჰის წმინ-





და შუამავლის ჯარს ჩაუდგა სათავეში.

ალლაჰის წმინდა შუამავლის ﷺ მიერ აღზრდილი კიდევ ბევრი საჰაბის დასახელება შეიძლებოდა, მაგრამ ამჯერად მხოლოდ ზოგიერთ მათგანზე შევჩერდით.

კიდევ უფრო ბევრი იმ ახალგაზრდის ჩამოთვლა შეიძლება, ვინც წმინდა შუამავალთან ﷺ ერთად გაიზარდე და მისი მადლმოსილი სიბრძნით გზა მომავლისაკენ გაინათა. მაგრამ ამჟამად ვფიქრობთ ზემოთჩამოთვლილი საკმარისია.

***კითხვა: თუ შეიძლება, გვიამბეთ თქვენი ბავშვობის დაუვიწყარი მოგონებების შესახებ.***

ყველა ადამიანს გააჩნია ბავშვობის დაუვიწყარი მოგონებები. ამათგან ზოგიერთი ისეთი მოგონებებია, რომლებიც წარუშლელ კვალს ტოვებს. მეც მოგითხრობთ ისეთი შემთხვევების შესახებ, რომლებმაც ჩემზე დიდი ზეგავლენა მოახდინა და ჩემში წარუშლელი კვალი დატოვა.

ბავშვობა ერენქოიში გავატარე. მაშინდელ დროში ყოველი სახლის გვერდით ბაღჩა იყო. სახლების პირველ სართულზე სტუმრის მისაღები ოთახები მდებარეობდა, რომლებშიც თავს იყრიდნენ ყველაზე სასურველი და ახლობელი სტუმრები. ოთახები განსაკუთრებით რამაზანის დღეებში იფთარზე მოსული სტუმრებით იყო გადავსებული.

იფთარზე სხვადასხვა პროფესიისა და საზოგადოე-





ბის სხვადასხვა ფენის ადამიანებს პატიჟებდნენ. მაგალითად, ერთ დღეს, მძღოლები, მეორე დღეს მუშები, მესამე დღეს, პედაგოგები, მეოთხე დღეს სწავლულები და ასე შემდეგ მოდიოდნენ. ვახშმის შემდეგ სტუმრები მასპინძელს მცირე, ტრადიციულ საჩუქარსაც გადასცემდნენ. საჩუქარი ზოგჯერ ტანსაცმელი, ხოლო, ზოგჯერ კი გარკვეული რაოდენობის თანხა იყო. შემდეგ ყველა ერთად თარავის ნამაზს ილოცავდნენ, ჩაის ან ყავას დალევდნენ და ხალისით აღსავსე საუბარს გამართავდნენ. მაშინდელი ის ხალისიანი დრო, გულების გაერთიანებითა და ენთუზიაზმით განმსჭვალული ლამაზი წუთები იყო.

პატარაობისას, ყველაზე მეტად ჩემ ყურადღებას მეზობლებს შორის საუკეთესო ურთიერთობა იქცევდა. მეზობელი მეზობელს ისე ექცეოდა, თითქოს ახლო ნათესავები ყოფილიყვნენ. ჩვენ, ბავშვებს, ზოგჯერ ნათესავები და მეზობლები ერთმანეთში გვერეოდა. მდიდარი მეზობელი, ღარიბის მიმართ სიყვარულისა და გულისხმიერების კალთად იყო ქცეული. ერთი უბნის მკვიდრნი ხელიხელჩაკიდებულები ღარიბებს, უპოვრებსა და გაჭირვებულებს ხალისით ეხმარებოდნენ. გარდა ამისა, მდიდარი მეზობლები თავიანთი სახსრებით ობოლი გოგონების მზითვსაც კი ამზადებდნენ.

მაშინ ტუბერკულიოზის დაავადებას გადამდები ხასიათი ჰქონდა მიღებული. ანტიბიოტიკებიც ნაკლებად იყო. მსგავსი დაავადებით შეპყრობილი ადამიანები განსაკურნავად ნაძვნარ ადგილებში მიჰყავდათ. ვინაიდან, ასეთი ავადმყოფებისთვის მსგავს გარემოში





არსებული ჰაერი სასარგებლო იყო. ასეთ ხალხს ახალგაზრდებიც უფრთხილდებოდნენ და დიდ ყურადღებას აქცევდნენ. სამწუხაროდ, ხშირად ფიქსირდებოდა აღნიშნული დაავადებით ახალგაზრდების სიკვდილიანობა. მეზობლები ასეთი სენით შეპყრობილ ავადმოყოფებს ისეთ კალორიულ საკვებს უზიდავდნენ, რაც ორგანიზმში სისხლის მომატებას უზრუნველყოფდა. უფრო მეტიც, მათი მონახულება იქაურ მკვიდრთა უპირველესი საქმე იყო. ამ დროს, ავადმყოფებისთვის თავიანთი შესაძლებლობების მიხედვით, ყველას საჭმელი მიჰქონდა. მათთან შეხვედრის დრო ძალიან ხანმოკლე იყო, მაგრამ ეს საკმარისი იყო ავადმყოფთა გასამხნევებლად.

ანალოგიური მეზობლური მხარდაჭერა მიცვალებულის ოჯახის მიმართაც გამოიხატებოდა. მეზობლები სამი დღის განმავლობაში ჭირისუფლებთან კერძებს ეზიდებოდნენ.

დაახლოებით ორმოცდაათი წლის წინ მაცივარი საკმაოდ ნაკლებად იყო გავრცელებული. წყლის გასაცივებლად დოქებს ჭაში ინახავდნენ. ვისაც მაცივარი ჰქონდა, საღამოობით მეზობლებს ცივ წყალს მიართმევ. ასეთი და მსგავსი საქმეების შესრულებას უმეტესად ბავშვებს ავალებდნენ, რათა ისინიც შეჩვეოდნენ ასეთ კარგ მეზობლურ კავშირებს.

ჩემი ბავშვობის წლებში ერენქოის ნაპირები დაუსახლებელი იყო. იქ ბავშვები ქვიშისგან სახლებს ვაკეთებდით. შემდეგ მეგობრებს ერთმანეთში უთანხმოება მოგვივიდოდა და დავიწყებდით: „არა, შენ ჩემ ადგილში გადმოხვედი“ ან „არა, შენ ჩემს საზღვარში





შემოიჭერი“ და ასე შემდეგ. ბოლოს კი დიდი ტალღა წამოვიდოდა და იმ სახლებს, რომელსაც ჩვენ ვერ ვიყოფდით, წაშლიდა და ქვიშასთან გაასწორებდა.

ეს მოგონებები იმაზე მაფიქრებს, რომ პატარაობასა და დიდობას შორის მხოლოდ ერთი განსხვავებაა. ადამიანს ასაკის მატებასთან ერთად დაუოკებელი სურვილები, უსაფუძვლო მღელვარებები იპყრობს. მაგრამ ყველაფერ ამას უკანასკნელი ამოსუნთქვა წერტილს უსვამს.

ბავშვობის ყველაზე უფრო ღირსშესანიშნავი მომენტი ეზანის ორიგინალური ფორმით კითხვის ღამე იყო.

იმ ღამეს ყველა ადრიანად ადგა და დილის ეზანის ლოდინი დაიწყო. ის ღამე ბაირამის სადღესასწაულო ლოდინს ჰგავდა. იმ საღამოს დედაჩემმა დაგვარიგა:

„ამ დილით ეზანი ორიგინალური ფორმით იკითხება. ყველა დილაადრიანად ავდგეთ და ეს სასიამოვნო მომენტი ხელიდან არ გავუშვათ“ დედაჩემის ამ სიტყვებმა ოჯახის წევრებს სულ სხვა ენთუზიაზმი შეგვმატა.

იმ ღამეს ყველას ისეთი სულიერი გრძნობა და ემოციები დაგვეუფლა, თითქოს ძვირფას ბილალს ქააბაში პირველი ეზანი უნდა ეკითხა. ვინაიდან ეზანი ჩვენი ერის სულ სხვა ნატვრა და ხალისი იყო. **გამჩენმა ღმერთმა წმინდა ყურანი, ეზანი, სამშობლო და ერი ყოველგვარი საფრთხისგან, უბედურებისგან და მტრებისგან დაიფაროს. ამინ!**





*თქვენს ცხოვრებაში იყვნენ ისეთი ადამიანები, ვინც თქვენში მნიშვნელოვანი კვალი დატოვა?*

ბავშვობის წლებში ორი პიროვნება იყო, ვინც ჩემში წარუშლელი კვალი დატოვა. ესენი **ჩემი მშობლები იყვნენ.** და რა თქმა უნდა, აგრეთვე მშვენიერი ნათესაური და მეზობლური წრე...

დედა, პატარაობიდან მოყოლებული, ჩემს სულიერ სამყაროში ყველაზე ძვირფასი და მადლმოსილი პიროვნება იყო. იგი გამუდმებით ალლაჰის საყვარელ ადამიანებს გვახსენებდა და გულის ბაღებში მკაფიო ბრწყინვალებას გვინერგავდა. იგი, მიუხედავად იმისა, რომ ორი შვილი ვყავდით, ყველა საქმესთან ერთად ყურანის ზეპირად კითხვას თავს არ ანებებდა. ამისათვის დროს აუცილებლად გამონახავდა, იგი ყველანაირად ცდილობდა შვილები ყურანის შუქქვეშ აღვეზარდეთ. დედაჩემის ყურანისადმი სიყვარულმა და მჭიდრო დამოკიდებულებამ ჩემზე ძალიან დიდი ზეგავლენა მოახდინა და მეხსიერებაში დაუვიწყარი სურათი დამიტოვა.

მამაჩემი კი ჩემთვის, ალლაჰის სიყვარულის, ხიბლის, რწმენის, გულწრფელობის, ღვთისმოსაობის, ლამაზი ზნეობისა და სხვა საუკეთესო თვისებების მატარებელი პიროვნება იყო. ის ძალიან მგრძნობიარე და მაღალი ჰორიზონტის ადამიანი გახლდათ. მაშინ იმამ ჰათიბის სკოლები ახალი ჩამოყალიბებული იყო და კურსდამთავრებულებს არანაირი ამქვეყნიური მომავალი არ გააჩდათ. მაგრამ, მიუხედავად ამისა, მამამ, დიდი სიხარულით, იმამ ჰათიბის სკოლაში შეგ-





ვიყვანა. დასვენების დღეებში კი მეჩეთების, სულთნის სასახლეებისა და სხვა ტურისტული ადგილების დასათვალიერებლად წაგვიყვანდა. ამასთან ერთად, ჩვენი გაგების დონის მიხედვით, წინაპრების მიერ, რწმენის, სამშობლოსა და ერისთვის გაკეთებულის შესახებ გვიყვებოდა. ასევე ხშირად გვახსენებდა, რომ ჩვენც სამშობლოს მომავალი, ღირსეული შვილები უნდა ვყოფილიყავით. მამა დროდადრო დიდი სწავლულების მოსანახულებლად წაგვიყვანდა, მათგან თავაზიანობის, თავმდაბლობისა და ზნეობის სანიმუშო მაგალითებს გვინერგავდა.

მამაჩემის სიყვარული ღარიბ-ღატაკთა მიმართ ვრცელ ოკეანეს ჰგავდა. მას ძალიან ახარებდა, როცა ღარიბები მისგან დახმარებას მიიღებდნენ... როდესაც იგი ვინმესთვის დახმარების მიცემას განიზრახავდა, პატარა ლამაზ კონვერტში ჩადებდა და ზევიდან, დიდად მადლიერი ვარ რომ საჩუქარი მიიღეთო, დააწერდა. იგი ასეთი საქციელით, გაჩენილების მიმართ გამჩენის სიყვარულს გამოხატავდა. დედაჩემს საკვებს მოამზადებინებდა და საავადმყოფოში ავადმყოფებს მიუტანდა. მათი ასეთი ქმედებები  უნებურად ჩემ სულში ინერგებოდა. მოკლედ დედ-მამა ჩემთვის უზენაესი ალლაჰის უდიდესი წყალობა და ბარაქა იყვნენ.

გარდა ამისა, ბავშვობის მოგონებებიდან უმეტესი იმამ ჰათიბის სკოლაში სწავლის წლებს ეხება. აქვე მინდა აღვნიშნო, რომ ძალიან იღბლიანი ვიყავი იმაში, რომ პედაგოგები, რომლებიც ჩემთან გაკვეთილებზე შემოდიოდნენ, ძალიან მცოდნე და ზედმიწევნით პროფესიონალები იყვნენ.





უპირველესად მინდა გავიხსენო ჯელალედდინ ოქთემი: მიუხედავად იმისა, რომ პარკინსონის დაავადებით იყო შეპყრობილი, ამხანაგი მოსწავლის დახმარებით კლასში შემოვიდოდა და 25 წლის ენერგიული პედაგოგის მსგავსად გაკვეთილს ახსნიდა.

მოკლედ, ბევრი რომ არ გავაგრძელოთ, ყველა მასწავლებელი ცდილობდა ესწავლებინა ჩვენთვის, თუ როგორ უნდა გამოგვეყენებინა სიცოცხლე, ენერგიულობა, ახალგაზრდობა, სული.

იმ დღიდან დღემდე ორმოცი წელი გავიდა. მაგრამ იმ ლამაზი ადამიანების მიერ ჩვენზე გადმოცემული ცოდნა, ჯერ კიდევ არ დავიწყებულა. ღვთაებრივი და მადლმოსილი კვალი, მეხსიერებაში და გულებში დღეს ისევ ცოცხლადაა დატყვევებული. გამომდინარე აქედან, იმ საოცარი ადამიანებისთვის ღმერთს სულ მუდამ სიკეთეს ვავედრებთ. უზენაესი ალლაჰი ყველა მათგანით კმაყოფილი იყოს. მაგრამ დღეს ჯერი დღევანდელობისა და მომავლის გალამაზებაზე დგას. ეს კი თითოეული ჩვენთაგანის ვალია. **ღმერთმა მოგვცეს შეძლება, უნარი და წარმატება მოგვაპოვებინოს. ამინ!**







***კითხვა: რაც შეეხება დღევანდელობას, რა სახის საფრთხე ემუქრება დღევანდელ თაობას და ასეთ სიტუაციაში რა პასუხისმგებლობა ეკისრებათ მშობლებს?***

დღეს, ბავშვების აღზრდის საკითხთან დაკავშირებით, ყველაზე დიდი საფრთხის სათავეში მათი სულიერების სფეროს მიღმა აღზრდა დგას. განათლების საკმაოდ მაღალი დონის პირობებში რელიგიური და სულიერი საფუძვლები ხელუხლებელი რჩება. საჭიროა იმის ცოდნა, რომ ის ადამიანები, რომლებმაც საიქიო ცხოვრების სილამაზის შესახებ არაფერი იციან, მათ ხელთარსებული დიპლომთა რაოდენობის მიუხედავად, სიმშვიდეს ვერასოდეს ჰპოვებენ. საზოგადოებაში ასეთი სულიერი გადაგვარების მრავალი მაგალითი არსებობს, რომელთაგან ერთ-ერთი ნარკომანიაა. რამდენი ახალგაზრდა გოგონა, ნარკოტიკების ქსელში მოხვედრის შემდეგ ივიწყებს თავის მაღალ დანიშნულებას და თავის უმანკოებას წუთიერ სიამოვნებაზე ცვლის! ეს ყველაზე ნათელი მაგალითია იმისა, თუ რა შეიძლება დაემართოთ ჩვენ შვილებს. ხოლო ამდაგვარი რამ, რომ არ დავუშვათ, აუცილებელია, მათში პატარაობიდანვე მტკიცე რწმენა და მაღალი ზნეობრიობა ჩავნერგოთ. როგორ შეუძლიათ ჭეშმარიტების მოპოვება იმ სულებს, რომლებიც ღვთიური შუქით არ არიან განათებულნი?

რაოდენ დიდია ღმერთი და მისი ძვირფასი რწმენა!.. ურწმუნო, დაჟანგული გული, სხეულის ტვირთია მძიმე...





რელიგიასთან დაკავშირებით, უმეცრება ძალიან საშინელი წყვდიადია, ვინაიდან ადამიანი იმის მტერი ხდება, რის შესახებაც ცოდნა არ გააჩნია. რელიგიისგან განშორება, სულიერი მგრძნობელობის უგულებელყოფის საბაბი გახდება და სინდისის სივრცეს შეავიწროებს. სხეულის შინაგან და გარეგან სინათლეს ჩააქრობს, რაც ყურანისა და სუნნეთის სიბრძნეთა სულიერ ნათებას ხელს შეუშლის. ეს კი ადამიანს გამჩენისგან ბოძებულ ძვირფასეულობას დააკარგვინებს და მას მხოლოდ ხორცისა და ძვლისგან შემდგარ უბრალო სხეულს დაამსაგვსებს, რაც ინდივიდს მხოლოდ ეგოისტობისკენ უბიძგებს.

ხალხში ერთი ასეთი ნოველაა ცნობილი: როდესაც მამა შვილის მიერ რელიგიის, რწმენისა და სათნოების უგულებელყოფას შენიშნავს, ეტყვის:

„შვილო, შენგან კაცი არ დადგება!“ ამ სიტყვების გამგონე შვილი მამის ჯიბრზე სწავლას დაეწაფება, კარგ განათლებას მიიღებს და ბოლოს თავისი ქალაქის გუბერნატორის თანამდებობასაც მიაღწევს. იმისათვის, რომ მამისთვის თავისი სიტყვები შეეხსენებინა, გააგზავნის თანამშრომელ ამხანაგებს და მამას სამსახურში მოაყვანინებს. როცა მამას მასთან მისულს იხილავს ეტყვის:

„მამა, მამა! გახსოვს მეუბნებოდი „შენგან კაცი არ დადგებაო“ახლა ხომ ხედავ გუბერნატორიც კი გავხდი!“- მამა შვილს ახედ- დახედავს და ასეთ პასუხს გასცემს:

„შვილო! მე შენთვის არ მითქვამს, „გუბერნატორი





ვერ გახდები“-მეთქი, „შენგან კაცი არ დადგება“-ო გეუბნებოდი. შენ კაცად რომ დამდგარიყავი, მამას სამსახურში კი არ მოიყვანდი, არამედ კეთილს ინებებდი, შენ თვითონ მასთან მიხვიდოდი და მოინახულებდი.“

როგორც ზემოთაა ნაჩვენები, რელიგიური აღზრდის არასრულყოფილება მატერიალურ დამოკიდებულებას ბადებს, რაც საბოლოო ჯამში რწმენის შესუსტებას იწვევს.

მატერიალური დამოკიდებულება ფილოსოფია კი არა, დიდი უბედურება და შეიძლება ითქვას, ავადმყოფობაა. სულიერ ფასეულობათა უგულებელყოფა, ნიშნავს საზოგადოების გადაქცევას „ცოცხალ გვამად.“

იმისათვის, რომ ადამიანები ღირსეულებად ჩაითვალონ, ისინი წმინდა ყურანის მთავარ პრინციპებს უნდა მიყვნენ.

უზენაესმა ალლაჰმა გარდმოვლენილი სიკეთეების შესახებ ასე გვამცნო:

***„მოწყალემ ასწავლა კითხვა, გააჩინა ადამიანი და მას მეტყველება ასწავლა. აღამაღლა ზეცა და დააყენა სასწორი. ფრთხილად ზომა-წონაში არ მოატყუოთ“.***

*(სურა რაჰმანი, აიათები 1-4, 7-8).*

აი, სწორედ ისე, როგორც ნოველა გვასწავლის რელიგიური განათლების უგულებელყოფა, მატერიალისტური გაკერპების მიზეზი გახდება, რაც რელიგიისგან შორს დარჩენის მთავარი მიზეზია.





მატერიალურის გაკერპება არა ფილოსოფია, არამედ საცოდაობაა, არა სიბრძნე, არამედ სისუსტე და მჩაგვრელობაა. სულიერი მგრძნობელობის გაყუჩება, ცოცხალი საზოგადოების მკვდარზე დამსგავსებას ჰგავს. სხვანაირად რომ ვთქვათ, ეს სიკვდილამდე მიწაში ჩამარხვის ტოლფასია.

იმისათვის, რომ კაცობრიობა ადამიანურ ხასიათს რომ დაუბრუნდეს, აუცილებელია ყურადღება მიექცეს წმინდა ყურანის მინიშნებებს .

უზენაესი ალლაჰი, ამ უდიდესი წყალობის შესახებ ასე გვაცნობებს:

***„მოწყალემ კითხვა ასწავლა, გააჩინა ადამიანი და მას მეტყველება ასწავლა“.*** *(სურა რაჰმანი, აიათი 1-4)*

სამყაროს ღვთიური წესრიგითა და წონასწორობით მომრთველი უზენაესი ალლაჰი, ამის შესახებ წმინდა ყურანშიც აღწერს. წონასწორობა და წესრიგი როგორც წუთისოფელში ასევე საიქიოშიც არსებობს. სიცოცხლე და სიკვდილი ერთმანეთისგან განსხვავებული სათუთი და უშეცდომო წესრიგია. აუცილებელია, რომ ყოველი ჩვენი მიხრა-მოხვრა და ქცევები მომავალი თაობისთვის სამაგალითო ზნეობის ნიმუში გახდეს.

***„ვინც იოტისოდენა სიკეთეს იქმს, მის სანაცვლოს მიიღებს, ხოლო ვინც იოტისოდენა ბოროტებას ჩაიდენს მისი სანაცვლო მიეზღვება“.*** *(სურა ზილზალე, 7-8)*

რაოდენ სავალალოა იმ ადამიანების მდგომარეობა, რომლებიც საოცარი ყურანისა და ღვთიური წესრიგის





გაუთვითცნობიერებლად ცხოვრობენ და მისგან შორს იმყოფებიან.

აღნიშნული აიათის შესაბამისად ბავშვებს გაჩენის საიდუმლოება, წმინდა ყურანი და უზენაესი ალლაჰისადმი მონა-მსახურება საუკეთესო ფორმით უნდა ავუხსნათ და შევასწავლოთ.

ერთი სიტყვით, ბავშვები ისე უნდა აღვზარდოთ, რომ მათ ეს ღვთიური წესრიგი და ჰარმონია ღირსეულად დაიცვან. სრულიად უდავოა, რომ ყველაფერ ამაში, მშობლების უნარი და გამოცდილება დიდ როლს თამაშობს.

ყველაფერი ეს კი იმ მშობლების ღვაწლის შედეგია, რომლებიც შვილების მომავალზე მთელი სულისკვეთებითა და სერიოზულობით ფიქრობენ. აქ, რა თქმა უნდა, არა მხოლოდ დღევანდელი, ანუ ამქვეყნიური ცხოვრების მომავალს ვგულისხმობთ, არამედ ვფიქრობთ იმ უსასრულო ბედნიერებაზე, რომელიც საიქიოშიც უშრეტი წყაროსავით არ წყვეტს დინებას. დღეს სამწუხაროდ, როდესაც ზოგიერთი ჩვენგანი ბავშვის აწმყოზე ზრუნავს, მის მომავალს საფრთხეში აგდებს, ხვალინდელ დღეს კი საფრთხეში აგდებს. უამრავი მცდარი გადაწყვეტილებით ვამბობთ „რა ვქნათ ბავშვის მომავალი უფრო მნიშვნელოვანია" შვილებს ცოდვებისა თუ არეულობის ქსელში ვხლართავთ.

ყველა ჩვენგანი რამდენადაც სულიერი მგრძნობელობით აღვზრდით შვილებს, უზენაესი ალლაჰი მათ მომავალს იმდენად ბრწყინვალებით აღავსებს.





მაშ ასე, ვალდებულნი ვართ, შვილებს ყურანისეული ზნეობა, საკუთარი თავის, ოჯახის და უფრო მნიშვნელოვანი, რელიგიისა და სამშობლოსთვის ზრუნვა პატრონობა ვასწავლოთ.

***კითხვა: მაშინ, როდესაც ერთნი თავგამოდებით ცდილობენ მშობლები გახდნენ, მეორენი კი შვილებს თავიდან იცილებენ, ვის მხარეზეა სამართალი?***

ის ადამიანები, რომელთაც ოჯახის შექმნის შემდეგ გარკვეული გარემოებების გამო შვილის ყოლა არ უნდათ, ან ნაყოფს ჩასახვის შემდეგ ხელოვნური გზით იშორებენ, რყვნიან საზოგადოებას. მცენარეები და ცხოველებიც კი სიცოცხლის გაგრძელების უამრავ მაგალითს წარმოგვიდგენენ. როგორი ლოგიკითა და სინდისით შეიძლება ავხსნათ ყველა არსებაზე მაღლა მდგომი ადამიანის სურვილი, გაანადგუროს საკუთარი შვილები. გველიც კი ცდილობს კვერცხი მყუდრო და უსაფრთხო ადგილას დატოვოს, სადაც მას ზიანი არ მიადგება და მის დასაცავად არანაირ ძალას არ იშურებს. მართლაც, სამწუხარო და მწარეა, როდესაც დედამიწაზე მცხოვრებ უმაღლეს არსებას ადამიანს არ აქვს გულმოწყალებისა და სიბრალულის გრძნობა, იმ ცხოველებისაგან განსხვავებით , რომელთაც თვითგადარჩენის ინსტიქტი ძლიერად აქვთ განვითარებული.

უზენაესი ალლაჰი წმინდა აიათში განკითხვის დღის სურათზე ამახვილებს ყურადღებას და ბრძანებს:





***„იმ ცოცხლად დამარხულ გოგონას, როცა ჰკითხა-ვენ თუ რა მიზეზით მოიკლა.“*** *(სურა თექვირი, აიათი 8-9)*

1400 წლის წინათ არსებული მკვლელობის მეთოდი, დღეს სახეშეცვლილად, აბორტის, როგორც კაცობრიობის სირცხვილის, სახით მეორდება. დღეს დედ-მამა, უმიზეზოდ, საკუთარი თავისუფლებისა და კომფორტის სანაცვლოდ, ფეხმძიმობის ხელოვნური მოშლის გზებს მიმართავენ. თითქოს იმ უმეცარ თაობას ეჯიბრებიან, რომლებიც ქალიშვილებს ცოცხლად მარხავდნენ. დედის საშვილოსნოში მყოფი სრულიად უცოდველი ბავშვები, არაფრის გულისთვის ცივილიზებული მეთოდებით მოკვდინდებიან... ეს სამარცხვინო ცოდვა, უპირველესად ალლაჰის წყალობის მიმართ გამოჩენილი უმადურობაა. გარდა ამისა, სრულიად იდუმალია და არავინ იცის, ამის ჩამდენ ადამიანებს ცხოვრებაში რა სახის სურპრიზები შეემთხვევათ. იქნებ მომავალში მარტოდმარტოდ მოუწიოთ დარჩენა და ინატრონ, ნეტა ხელში ასაყვანი შვილი გვყავდესო. მათი მშობლებიც რომ მათსავით მოქცეულიყვნენ, ასეთი ადამიანები დღის სინათლესაც ვერ იხილავდნენ. რელიგიისა და რწმენისგან შორს დარჩენილები, ვინც სიცოცხლეს თავიანთი გეგმებით ატარებენ და საკუთარი „მე“-სა და სულიერ ვნებებს არიან აყოლილები, სხვა არაფერზე ფიქრობენ. ეს ადამიანურ ღირსებადაკარგული, ეგოისტი თაობაა.

იმის გამო, რომ ადამიანები უგულებელყოფდნენ რწმენას, მისდევდნენ მხოლოდ ხორციელი სურვილებს და შესაბამისად კარგავდნენ ადამიანურ ღირსებებს, კაცობრიობის ისტორიაში არსებობს უამრავი





მაგალითი მთელი ცივილიზაციების დაღუპვისა. ასეთი სავალალო დასასრულის მიზეზი კი ის იყო, რომ ადამიანები უგულებელყოფდნენ რწმენას, მისდევდნენ მხოლოდ ხორციელ სურვილებს და შესაბამისად, კარგავდნენ ადამიანურ ღირსებებს.

**უზენაესმა ალლაჰმა ყველა ჩვენგანის ოჯახი სიკეთით აავსოს. ოჯახებში კეთილისმქნელი თაობის აღზრდა გვიწყალობოს, რომელიც სარგებლობას მოუტანს როგორც მუჰამმედის უმმეთს, ასევე მთელ საზოგადოებას. ამინ!**







# ისლამში ქალის
# როლი და ქალიშვილების აღზრდა




*ქალის სათნოება და ნამუსი საზოგადოებას სამოთხედ აქცევს, რომლის კეთილდღეობის წყარო მასში აღზრდილი ბავშვები არიან. ამ თვალსაზრისით, ღვთისმოსავი ქალი ოჯახისა და საზოგადოების მანათობელი ჭაღია.*

***კითხვა: როგორია ქალების მდგომარეობა ისლამში? დღეს, რიგი მიზეზებისა და ცრუ დაპირებების გამო, ქალები ბედნიერებას ოჯახის გარეთ ეძებენ თუ შეიძლება განვიმარტოთ სად უნდა ეძიონ ქალებმა ბედნიერება და სიმშვიდე?***

უზენაესმა ალლაჰმა ქალები, მამაკაცებთან შედარებით მგრძნობიარენი შექმნა. ეს თვისება ქალებისთვის აუცილებელია იმისათვის, რომ მათ პირნათლად შეასრულონ გამჩენი ღმერთის მიერ მათზე დაკისრებული მოვალეობა - მოდგმის გაგრძელება და შვილების აღზრდა. ქალი, რომელიც ამ ღვთიურ ზღვარს გადააბიჯებს, თავის ბუნებას ეწინააღმდეგება.

ჩვენს ეპოქაში, ქალსა და მამაკაცს შორის, მოგონილი, თანასწორობის შეჯიბრია დაწყებული. ღვთიური კანონების საწინააღმდეგო ამ შეჯიბრმა, ქალურ და დედობრივ მოვალეობას მნიშვნელოვანი ზიანი მიაყენა. ოჯახის სიმშვიდე დაიკარგა, საზოგადოების ცხოვრება შეირყა და ადამიანი პიროვნულად დაკნინდა.

როცა ქალისა და მამაკაცის ფიზიკური და სულიერი ბუნება სხვადასხვაა , როგორ შეიძლება ისინი იურიდიულად ან პრაქტიკულად იყვნენ თანასწორები. მნიშვნელოვანია, თანასწორობა არა ყველაფერში, არამედ უფლებებისა და მოვალეობების თანაფარდობაში.





ქალის სრულყოფილება მაშინ გამოვლინდება, როცა ალლაჰის მიერ ბოძებულ უმშვენიერეს თვისებებს გულისყურით გაუფრთხილდება. თუკი ქალი ღმერთის მიერ ბოძებულ ლამაზ თვისებებს თავისი ბუნების საწინააღმდეგოდ გამოიყენებს, ასე თავის ნამდვილ ღირსებას, სინატიფეს, სინაზესა და მოხდენილობას დაემშვიდობება, რაც საზოგადოების დაკნინების საბაბი გახდება.

თუ ქალი საკუთარი ზნეობრიობის დაცვით იცხოვრებს, საზოგადოებას ამქვეყნიურ სამოთხედ გადააქცევს. ქალი ოჯახის მბრწყინავი შუქურას მსგავსია. თუკი ისტორიის ფურცლებს კარგად გადავხედავთ, დავინახავთ, რომ საზოგადოება ქალის მეშვეობით აყვავებულა და ისევ მათივე ხელით მიწასთან გასწორებულა. თუკი ქალები ბედნიერების საპოვნელად ქუჩებს მიაშურებენ, მაშინ ცხოვრების გზა მინის ნამსხვრევებით აივსება.

ქალის ბედნიერება საკუთარი ღირსებისა და ოჯახის დაცვაში გამოვლინდება. *„სამოთხე დედების ფეხქვეშაა“ (სუიუთი, ჯამიუს-საღის, I, 125)* აღნიშნული ჰადისი ნამდვილი დედებისთვის რაოდენ სასიხარულო და იმედის მომცემია.

სათნოებით აღსავსე დედა, ღვთიური წყალობის კალთა, ბედნიერების წყარო, სიტკბოება, მხიარულება და ოჯახის წევრების გულისხმიერების ეპიცენტრია. დედა გამჩენი ღმერთის ულამაზესი სახელების „ რაჰმანი და რაჰიმის“ (მოწყალე და მწყალობელი)-ის გამონაკლისი გამოვლინების ადგილია.





დედაზე უფრო სამაგალითო არსება ღმერთს არ გაუჩენია. დედა იმდენად გულისხმიერი და თავგანწირულია შვილისთვის, რომ მას, სიყვარულითა და სიამოვნებით ჯერ ცხრა თვე მუცლით, შემდეგ გარკვეულ ხანს მკვლავებითა და ბოლოს კი სიკვდილამდე გულით ატარებს. ოჯახის შიდა საქმეებთან ერთად შვილების აღზრდის მოვალეობა დედებს აქვთ დაკისრებული. გამომდინარე აქედან, ისინი მართლაც უდიდეს სიყვარულს, პატივისცემასა და მთელი სიცოცხლის მანძილზე მადლობას იმსახურებენ.

განა შესაძლებელია, განსაზღვროს ადამიანმა დედის გულში თავმოყრილი უდიდესი გულისხმიერება. განა შესაძლებელია იმ დედ-მამის ვალის გადახდა, ვინც, თვითონ არ ჭამა და შვილს მიართვა, არ ჩაიცვა და შვილს ჩააცვა, თვითონ არ დაიძინა და შვილი დააძინა, იმისათვის რომ ცხოვრების ქარიშხალში შვილებს მტვერი არ დაგვდებოდა, მთელი არსებით თავგანწირულად იღწვოდა.

ძვირფასი მევლანა ბრძანებს:

*„დედის წინაშე უფლება-მოვალეობას გაუფრთხილდი, იგი თავზე გვირგვინად დაიდგი! ვინაიდან დედებს მშობიარობის ტკივილი რომ არ ეგრძნოთ, ბავშვები ქვეყანაზე მოვლენის გზას ვერ იპოვიდნენ.“*

დიდი სწავლული და ისლამის კანონების საუკეთესოდ მცოდნემ, **იმამ** ებუ ჰანიფემ, იმისათვის რომ იგი ბოროტების სისრულეში მოსაყვანად არ გამოეყენებინათ, ბაღდადის ყადობაზე უარი განაცხადა. ამიტომაც ჰალიფა ებუ ჯაფერ მანსურმა იგი დასას-





ჯელად საპყრობილეში ჩაასმევინა და ციხისკაცებს გამათრახება უბრძანა. ყოველ დღეს, წინა დღისგან განსხვავებით უფრო მეტ მათრახს ურტყამდნენ. მას ტანჯვა იმდენად არ ადარდებდა, რამდენადაც დედაზე ფიქრი. სულ იმას ნაღვლობდა: „დედამ რომ გაიგოს ჩემი მდგომარეების შესახებ, რას იზამს?“ ამიტომაც მეგობრებს შეუთვალა:

**„გთხოვთ ჩემს შესახებ დედაჩემს არ გააგებინოთ! ის ვერ გაუძლებს ჩემს ტკივილს და დაიტანჯება!.. მე კი მის წუხილს ვერ მოვითმენ.“** მან ასეთი საქციელით დედისადმი სიყვარულის ცოცხალი მაგალითი დაგვიტოვა. დედის სიყვარულმა მას მათრახით მიყენებული ტკივილი დაავიწყა.

ძვირფასი **ბაჰაუდდინ ნაქშიბენდი** გადმოგცემს:

„ვინც ჩევნი საფლავების მოსანახულებლად მოვა, თავდაპირველად ჩვენი დედების საფლავები მოინახულონ!“

ხოლო **აბდურრაჰმან მოლლა ჯამი** ამბობდა:

„როგორ შემიძლია არ მიყვარდეს დედა, რომელმაც მე ერთ ხანს მუცლით, შემდეგ მკვლავებით, ხოლო შემდეგ კი სიკვდილამდე გულით მატარა“.







### *კითხვა: ახალი თაობის აღზრდაში რა როლი აკისრიათ დედებს?*

იმისათვის რომ დაინახო, თუ როგორი მომავალი მოელის საზოგადოებას, არ არის აუცილებელი სასწაულმოქმედი იყო. ამისათვის საკმარისია, ახალგაზრდებს შევხედოთ.

ყოველი ერი, ახალი თაობის გრძნობებისა და მოსაზრებების მიხედვით ყალიბდება. ლამაზი და მშვენიერი იქნება იმ ერის მომავალი, რომლის ახალი თაობა, საკუთარ ძალისხმევას სიკეთის ქმნისთვის, სულიერებისა და სათნოებისთვის ხარჯავს. წინააღმდეგ შემთხვევაში, თუკი რომელიმე ერის ახალი თაობა თავის ძალისხმევას საკუთარ ვნებისთვის გამოიყენებს, მისი მომავალი ნამდვილად სავალალო იქნება. მაშ ასე, ღირსეული და ზნეკეთილი თაობის აღზრდის მოვალეობა ისევ დედებს აწევთ მხრებზე.

საკითხთან დაკავშირებით, ყველაზე საუკეთესო მაგალითები ძვირფასი ასჰაბეების მეუღლეები არიან. მათ თავიანთ შვილებს, სიცოცხლითა და ქონებით თავგანწირულობა ასწავლეს. მათ გულები, უკეთილშობილესი შუამავლის ﷺ სიყვარულით აღუვსეს. ძლიერი ერი, საუკეთესო ოჯახებისგან იქმნება. ძლიერი ოჯახები ისინი არიან, ვინაც ზოგადად მაინც იცის სულიერების შესახებ. ე. ი. იმ დედების მიერ დატოვებული წარუშლელი კვალია, ვინც ვნების დაბრკოლება თავიდანვე გადალახეს.





***კითხვა: ქალიშვილების აღზრდასთან დაკავშირებით რა როლი შეაქვს ყურანის შემსწავლელ კურსებს, და ამ დროს რას უნდა მივაქციოთ განსაკუთრებული ყურადღება?***

ნებისმიერი დაწესებულება, განსაკუთრებით ყურანის შემსწავლელი კურსები, გულისხმიერების, თავგანწირულობისა და უზენაესი ალლაჰისადმი მონამსახურების კერა უნდა იყოს. აღნიშნული კურსების კედლებში არა მარტო ცოდნის შეძენის, არამედ მოწყალების, სიყვარულისა და მსახურების ენთუზიაზმი უნდა ბუდობდეს. ვინაიდან ის აღმზრდელი პედაგოგი, რომელიც მოსწავლეს სიყვარულს ვერ ჩაუნერგავს, დიდ ცოდვას იტვირთებს, მათ უცოდველ, პაწაწინა გულებში რწმენის სიყვარულს ვერ ჩაასახლებს და მოსწავლეებს ყურანის მიმართ ღრმა სიყვარულს ვერ აგრძნობინებს. რადგან სასწავლო დაწესებულება სახელმწიფო ქონებაა, ხოლო მოსწავლეები კი ამანათები არიან. თუკი მოსწავლეებს საჭირო ცოდნას ვერ მისცემს, ისინი უფლებაშელახულებად ჩაითვლება.

იმ დროში, როდესაც ადამიანების უმრავლესობას მატერიალური ფასეულობები იზიდავს, ყურანის მასწავლებლებმა მოსწავლეების მიმართ განსაკუთრებული ყურადღება უნდა გამოიჩინონ. ქალმა და მამაკაცმა პედაგოგებმა თავდაპირველად მოსწავლეებს გული სიყვარულით უნდა აღუვსონ. მათ პატარა და უცოდველ გულებში უზენაესი ალლაჰისა და წმინდა





შუამავლის ﷺ სიყვარული უნდა ჩანერგონ. მომავალი თაობის კამკამა გულებში, ისლამის მშვენიერება, სილამაზე და დახვეწილობა უნდა განამტკიცონ.

ყურანის შემსწავლელი პედაგოგები მოსწავლეების წინაშე არავითარ შემთხვევში მოღუშული სახით არ უნდა წარდგნენ და ძალმომრეობა არ გამოიჩინონ.

ყურანის სწავლების უგულებელყოფაზე დიდი შეცდომა, რომელიც ადამიანის სიცოცხლეს აბნელებს, არ არსებობს.

ყურანის შემსწავლელ კურსებში მომუშავე მასწავლებლები უნდა შეეცადონ უზენაესი ალლაჰის იდეალურ მონა-მსახურებად ჩამოყალიბდნენ. სრულყოფილი მორწმუნე ის არის, ვისაც გული მოწყალებით, გულისხმიერებით და ერთგულებით აქვს აღვსილი, ხოლო სიძულვილის და ბოროტების სასტიკი წინააღმდეგია. ასეთი ადამიანი ნებისმიერ უარყოფით გარემოში თავის ადგილს დაიმკვიდრებს და მათი ზეგავლენის ქვეშ არ მოექცევა.

მოკლედ, უზენაესი ალლაჰის იდეალურ მონა-მსახურს გული ქონების, თანამდებობის და ამქვეყნიური სარგებელისკენ არ მიუწევს.

ძვირფას სიტყვებში ასეა გამოხატული:

ქვეყანა სამოთხედ სამი რამის საშუალებით იქცევა:

- ქველმოქმედების გაწევა ხელით, ენითა და გულით.





- ალლაჰის მონა-მსახურების პატიება, განსჯის გარეშე.

- ჭეშმარიტების გზაზე დაყენებაში დახმარება, სისასტიკის წინააღმდეგ არაძალადობრივი მეთოდების გამოყენება.

სხვა სახალხო სიბრძნეში საუბარია ღვთისმოსავი ადამიანების სამ ჯგუფზე:

*„ისინი, ვინც ზიანს არავის აყენებენ,*

*ისინი, რომელთაც ერცხვინებათ რა საკუთარ თავზე ლაპარაკის, იჩენენ მორჩილებას და თავმდაბლობას.*

*ისინი, რომლებიც აფასებენ უზენაესი ალლაჰის გაჩენილებს და ამანათებს."*

როგორც ვხედავთ ვარდისა და ყვავილების სურნელება უკმეხ და უხეშ ადამიანსაც კი ღიმილს მოჰფენს სახეზე. გამომდინარე აქედან, ადამიანებისთვის სამაგალითო პიროვნებასაც გული სათანადოდ უნდა ჰქონდეს მომზადებული. ასეთი ვინმე გაჩენილ არსებებს სიხარულსა და ბედნიერებას უნდა უზიარებდეს. ყველაზე უფრო უხეშ და ულმობელი გულებიც კი მის წინაშე უნდა გამოფხიზლდეს.

ყურანის შემსწავლელი კურსები არა მარტო სწავლების სფეროს, არამედ მოსწავლის ზნეობრივ აღზრდასაც უნდა ისახავდეს მიზნად. იგი სათნოების კერა უნდა იყოს და მასში სიმშვიდის სურნელება იგრძნობოდეს. ვინაიდან, დედები, რომლებმაც მომავალი თაობა უნდა აღზარდონ, ამ დაწესებულებების ნაყოფი





უნდა იყვნენ. ქალიშვილებმა, რომლებმაც აღნიშნულ დაწესებულებებში ცოდნა უნდა მიიღონ, გათხოვების შემდეგ ცხოვრების სიურპრიზების წინაშე, ისლამის სილამაზეების ნათლად გამოხატვა უნდა შეეძლონ.

ყურანის შემსწავლელი კურსები ორი ფატიმას სულიერების კლიმატში უნდა იყოს გახვეული.

### *კითხვა: ვინ არის ეს ორი ფატიმა?*

ერთი ფატიმა ის არის, რომლის შესახებაც უზენაესი ალლაჰი წმინდა ყურანის სურა ინსანის 8-11 აიათში გვაცნობებს.

ძვირფასი ჰასანი და ჰუსეინი ბავშვობაში ავადმოყოფობამ შეიპყრო. მათი გამოჯანმრთელებისთვის კეთილშობილმა ფატიმამ და ალიმ სამი დღის განმავლობაში მარხვის აღთქმა დადეს. მარხვის პირველ დღეს, იფთრის დროს მათ კარზე ერთი ღარიბი მიადგა და ითხოვა:

„ალლაჰის კმაყოფილებისთვის, გთხოვთ, რაიმე შეჭამადი მომეცით!“

კეთილშობილმა ალიმ და ფატიმამ რაც გააჩნდათ, მაშინვე აიღეს და მთხოვნელს მისცეს, თავად კი წყლით გახსნეს მარხვა და მშივრები დაწვნენ. მეორე დღეს, ისევ მარხვის გახსნის დროს, მათ კარზე ობოლმა ბავშვმა დააკაკუნა.

- „ღვთის გულისთვის რაიმე შეჭამდი მომეცით“.

უკეთილშობილესმა ალიმ და ფატიმამ, რაც სუფრა-





ზე ჰქონდათ, მაშინვე ყველაფერი აიღეს და ობოლ ბავშვს მისცეს, თავად კი ისევ მშივრებმა დაიძინეს...

მესამე დღესაც, იგივე საათებში, მათ კარს მონა მიადგა და მანაც საჭმელი ითხოვა. ღვთისმოსავმა ცოლ-ქმარმა მთელი საკვები მშიერ მონას მისცეს. თავად კი ისევ წყლით გახსნეს მარხვა. აი, სწორედაც ამ ამბის გამო სურა ინსანის ზეშთაგონება იქნა ზეგარდმოვლენილი:

***„...საყვარელ საკვებს ღარიბებს, ობლებსა და ტყვეებს აჭმევენ*** *(და ამბობენ)* ***„ჩვენ საკვებს მხოლოდ იმისთვის გაჭმევთ, რათა ალლაჰის კმაყოფილება მოვიპოვოთ, არ გვსურს თქვენგან არც საზღაური და არც სამადლობელი. ჩვენ იმ საშინელი*** *(განკითხვის)* ***დღის გვეშინია, როდესაც*** *(ადამიანთა)* ***სახეები მოიქუფრება“. ალლაჰი დაიცავს მათ იმ დღის საშინელებისაგან და ჯილდოდ ბედნიერებას და სიხარულს მისცემს“.*** *(სურა ინსანე, აიათი, 8-12)*

ზემოთმოყვანილი აიათების საფუძველზე მინდა შემდეგ საკითხებზე გავამახვილო თქვენი ყურადღება:

პირველი: უზენაესი ალლაჰის მიერ გაჩენილთა მიმართ გაწეული გულმოწყალება, ობლისა და ღარიბის გულის მოპოვებაა. ამ საკითხთან დაკავშირებით ძვირფასი ებუ ბექირ ვარრაქი გადმოგვცემს: „ვინც არ გაიღებს ქველმოქმედებას, მას ნუ ექნება სამოთხეში შესვლის იმედი. ნურც ის დაიწყებს შუამავლის სიყვარულის მტკიცებას, ვისაც ღარიბი არ უყვარს. ისინი ორივენი მატყუარები არიან.“





მეორე: ქველმოქმედება ისაა, რომელიც უზენაესი ალლაჰის გულისთვის გაიცემა. გამომდინარე აქედან, კეთილშობილმა ალიმ და ფატიმამ თქვეს:

„ჩვენ სანაცვლოდ არაფერს ველოდებით, არც მადლობის გადახდას ვითხოვთ ვინმესგან. ჩვენ მხოლოდ უზენაესი ალლაჰის გულისთვის გავიღებთ." ყველა ჩვენგანმა, წყალობა მხოლოდ უზენაესი ალლაჰის კმაყოფილების მოპოვების მიზნით უნდა გაიღოს. ადამიანებისგან არავითარ სანაცვლოს არ უნდა დაველოდოთ.

მესამე: ღრმად პატივცემული და სანიმუშო ადამიანები ამბობენ: „ჩვენ სწორედაც განკითხვის, იმ საშინელი დღის გვეშინია." ეს მორწმუნე გულის, ღვთისმოშიშობის ნათელი გამოხატულებაა.

უზენაესი ალლაჰი მათი ღვთისმოსაობისა და მსახურების სანაცვლოდ, „მათ განკითხვის საშინელ დღეს დავიცავთ" -ო ბრძანებს.

აი, კეთილშობილი ფატიმას სულის სილამაზის მაჩვენებელი, კიდევ ერთი მაგალითი:

როდესაც უკეთილშობილესი შუამავალი ﷺ ქააბას რუქნი იემანის მხარეს ნამაზს ლოცულობდა, მასთან ებუ ჯეჰილი მივიდა. როცა ნახა რომ მარტო იყო, ძალიან გაუხარდა. მაშინვე იქვე მყოფი, ერთი ადამიანი აფრინა, აქლემის ახალი შიგანი მოატანინა და როცა შუამავალი სეჯდეზე იყო, 70-80 კილოგრამის სიმძიმის შიგანი ზემოდან დააყარა. მაშინ წმინდა შუამავლის ﷺ ჯერ კიდევ არამუსლიმი ბიძა, აბბასი იქვე იყო. მან ში-





შისგან ხმა ვერ ამოიღო. ამ დროს მოირბინა ძვირფასმა ფატიმამ, რომელიც მაშინ, სულ რაღაც, 9-10 წლის იქნებოდა, საყვარელი მამის ზურგზე აქლემის შიგანი რომ დაინახა, მაშინვე მისი მოშორება დაიწყო, თან თვალებიდან ცრემლებს ღვრიდა.

უკეთილშობილესი შუამავალი ﷺ მას ამშვიდებდა:

*„არ იტირო ჩემო გოგონა!“ (იხილეთ, ბუჰარი, სელათ, 109, ჯიჰად, 98, ჯიზიე 21; მუსლიმ, ჯიჰად 107)*

ნათესავების გულფიცხობის წინაშეც კი ძვირფასი ფატიმა, გულადი და მამაცი იყო. მას უზენაესი ალლაჰი და უკეთილშობილესი შუამავალი, ყველაფერზე მეტად უყვარდა. ამის გამო ძვირფას ფატიმას მეტსახელად, „უმმი ებიჰა“ ანუ „მამის დედა“ ეწოდა.

რაც შეეხება მეორე ფატიმას, იგი არის ის, ვინც შუამავლის ლიკვიდაციის მიზნით მიმავალ კეთილშობილ ომარს დაბრკოლება შეუქმნა და მისი სწორ გზაზე დაყენების მიზეზი გახდა. იმ დღეს ძვირფასმა ფატიმამ ისეთი გულით იკითხა ყურანი, რომ ომერის მსგავსი, უმეცრების ხანის უხეში გულის ადამიანიც კი, გულისხმიერებით, სათნოებითა და მოწყალებით ალსავსე თვალცრემლიან ადამიანად გადააქცია. კეთილშობილი ომარი ჭეშმარიტების წინაშე წელში მოხრილი ადამიანი გახდა.

გამომდინარე აქედან, ქალიშვილებმა, რომლებიც აღნიშნულ ყურანის შემსწავლელ კურსებში უნდა აღიზარდონ, ზემოთმოხსენებულ ორი ფატიმასგან მნიშვნელოვანი მაგალითი უნდა აიღონ. თითოეული ქალიშვილი მათნაირად





ხელგაშლილი და ალტრუისტი უნდა იყოს. ყველაფერი უზენაესი ალლაჰის კმაყოფილებისთვის უნდა აკეთოს. წმინდა ყურანი ასეთივე წრფელი გულითა და ხალისით უნდა იკითხოს, რათა მათ გულებში სასურველი ღვთიური სათნოება და სიყვარული გამოვლინდეს.

აქვე არ უნდა დავივიწყოთ მართლმორწმუნეთა დედა, ძვირფასი აიშე. ვინაიდან იგი შუამავლის ცოლთაგან უჭკვიანესი იყო. შარიათის ზედმიწევნით კარგად მცოდნე შვიდი ესჰაბი ქირამთაგან ერთ-ერთი საუკეთესო გახლდათ. უკეთილშობილესი შუამავალი მის შესახებ ბრძანებს:

„სარწმუნოების ერთი მესამედი, აიშეს სახლიდან შეისწავლეთ“. *(დეილემი, II, 165/2828)*

გამომდინარე აქედან, თითოეული მუსლიმი ქალი ვალდებულია, მართლმორწმუნეთა დედის, ძვირფასი აიშეს მსგავსად შუამავლისა და უზენაესი ალლაჰის ქება დაიმსახურონ, მათი უმწიკვლობისგან წილი მიიღონ.

**მოდით, ვილოცოთ იმისათვის, რომ უზენაესმა ალლაჰმა ჩვენ ქალიშვილებს ღვთისმოსავი ფატიმას ლამაზი სული, ღვთისმოსავი აიშეს სიბრძნე და ჭკუა, ასევე ღვთისმოსავი ხატიჯეს გულუხვობა და თავგანწირულობა უბოძოს.**

**ამინ!**





## სარჩევი





